# სამყაროს წყალობად მოვლენილი მუჰამმედი (ალეიჰისსელამ)



ავტორი: პროფ. დრ. რამაზან აივალლი

ჩემი ლამაზი სარწმუნოება - ისლამი

სამყაროს წყალობად მოვლენილი შუამავალი
(სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ)

ავტორი: პროფ. დრ. რამაზან აივალლი

**E-mail: bilgi@camlicadernegi.com**
**Web: www. camlicadernegi.com**
**www.ramazanayvalli.net**

## წინასიტყვაობა

### ძვირფასო ახალგაზრდებო, საყვარელო ბავშვებო,

საუკეთესო ზნეობაა, რაც ადამიანს ალამაზებს, ამშვენიერებს, პატივდებულსა და აღმატებულს ხდის. ზნეობის ადგილს ვერც თანამდებობა, ვერც ფიზიკური სილამაზე, ვერც სიმდიდრე და ვერც ვერაფერი სხვა რამე დაიკავებს.

ჩვენს ხელთ არსებული მცირე ზომის წიგნიც, სწორედ საუკეთესო ზნოების წყაროთი არის ნასაზრდოები, იმ შუამავლის სიტყვებს და ცხოვრებას მოიცავს, რომელიც ბრძანებდა: „რელიგია ლამაზი ზნოებაა, მე საუკეთესო ზნეობის სრულსაქმნელად მოვევლინე“. (წყარო)

„სამყაროთა მზედ“ წოდებული შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემის) ცხოვრების შესახებ ცნობები სწავლულთა ნაშრომებიდან მოვიძიეთ და  შინაასობრივად წარმოგიდგინეთ.

წიგნში არა მარტო კაცობრიობისთვის საუკეთესო მაგალითის ცხოვრება, არამედ მისი ლამაზი ზნეობის, წეს-ჩვეულებებისა და სასწაულების შესახებ მოგითხრობთ. აღსანიშნავია ის გარემოებაც, რომ ალლაჰის შუამავლის (ს.ა.ს.) მიმდევრობა რწმენის, ამქვეყნიური და საიქიო

ბედნიერებისთვის მნიშვნელოვანი მოვალეობაა.

თუ გვსურს, საკუთარი თავი მოვამზადოთ ისე, რომ ვიყოთ ოჯახისთვის, ქვეყნისთვის და საკუთარი თავისთვის სასარგებლო, მუჰამმედ შუამავლის გზას უნდა გავყვეთ, დავემორჩილოთ მას, რათა ამიერი და საიქიო ცხოვრება მშვიდი და ბედნიერი გვქონდეს.

მადლობას გიხდით თქვენ, ჩემო ძვირფასო მკითხველებო, ასევე, მადლიერებას გამოვხატავ ყველას მიმართ, ვინც იოტისოდენა წვლილი შეიტანა ამ მნიშვნელოვანი ნაშრომის თქვენამდე მოღწევის საქმეში.

**პროფ. დრ. რამაზან აივალლი**

# I ნაწილი

## თავი პირველი

### საყვარელი შუამავლის - მუჰამმედის (სალლალ-ლაჰუ ალეიჰი ვესელლემის) ცხოვრება

უზენაესი ალლაჰის მიერ გაჩენილთა შორის საუკეთესო, უმაღლესი ზნეობისა და ღირსების მატარებელი, შუამავალთა ჯაჭვის ბოლო რგოლი და უსაყვარლესი შუამავალი მუჰამმედ მუსტაფაა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი).

მუჰამმედ მუსტაფა არის შუამავალი გამორჩეული სხვა შუამავალთაგან. უზენაესი ალლაჰი მას შემდეგი საქები სახელით მიმართავდა: „ჰაბიბი“ („ჩემო საყვარელო“). დიადი გამჩენი ყუდსი ჰადისში „მუჰამმედის“, როგორც შუამავლის როლსა და კაცობრიობის წინაშე მისი დამსახურების მნიშვნელობაზე საუბრობს.

შუამავალი მუჰამმედი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი), გაჩენის დღიდან ქვეყნიერების აღსასრულის დრომდე, სხვა დანარჩენი არსებისგან უპირატესია თავისი დროის, გარემოებისა და მდგომარეობის თვალსაზრისით. დედამიწაზე მასზე აღმატებული არცერთი არსება არ არსებობს. ის დიადმა გამჩენმა, რომელიც ყველაფერს, რაც ნებავს, აჩენს და ქმნის, ასეთი ფორმით გააჩი-

ნა. სწორედ ასეთი წმინდა გააჩინა მისი სული უზენაესმა ალლაჰმა. [1]

## შუამავალ მუჰამმედის შთამომავლობა და საგვარეულო

შუამავალი მუჰამმედი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი) წინაპრების -პირველი ადამიანისა და შუამავლის, შუამავალ ადამიდან (ა.ს.) დაწყებული, სუფთა სულისა და რწმენის მქონე წინაპრებისა და დედ-მამის შვილია. ყურანში ვკითხულობთ: **„ალლაჰი სიკეთის მბოძებელია თავისი მსახურისადმი და მიაგებს სარჩოს, ინებებს ვისაც, რამეთუ იგი ყოვლისშემძლეა, ძლევამოსილია!.“** (სურა შურა, 42/19)

ჰადისში ვკითხულობთ: „ღმერთო ჩემო, შენა ხარ ჩემი ალლაჰი, შენ გარდა სხვა ღმერთი არ არსებობს. მე შენ გამაჩინე, მე შენი მონა-მსახური ვარ და სანამ ძალა შემწევს, შენ გემსახურები, შევასრულებ შენს ნაბრძანებს, ნებადართულებს და განვერიდები აკრძალულებს, შენზე მოცემული სიტყვის პატრონი ვარ, ჩემ მიერ ჩადენილი ცოდვების გამო, თავს შენ შეგაფარებ, ჩემზე ბოძებულ წყალობას მადლიერებით ვიხსენებ, ჩემ მიერ ჩადენილ ცოდვებსაც ვაღიარებ და შეგთხოვ ღმერთო, მომიტევო და მაპატიო! ღმერთო, იმიტომ, რომ შენ გარდა, არავინ მომიტევებს და არავინ მაპატიებს!“ (ბუჰარი, დეავათი 2)

1 სუიუთი 1. გვ.272; ქეშფულ ჰაფა, II, 164

## შუამავალ ადამის (ა.ს.) სახეზე აღბეჭდილი მადლი

პირველი ადამიანისა და შუამავლის - ადამის (ა.ს.) სახეზე აღბეჭდილი მადლი შუამავალ მუჰამმედის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მოვლენას იუწყებოდა. აღნიშნული მადლის სინათლე ძვირფასი ჰავადან ძვირფას შიიტის სახეზე გადავიდა და ამრიგად უმწიკვლო დედებისა და მამების სახეები გამოიარა.

ყოველთვის, როდესაც ანგელოზები შუამავალ ადამს შეხედავდნენ, მასში შუამავალ მუჰამმედის სინათლეს ხედავდნენ და მას სალამს უძღვნიდნენ. „ალლაჰუმმე სალლი, ალაა სეიიდინა მუჰამმედ“. („ღმერთო ჩემო, წყალობა მოუვლინე მუჰამმედ ალეიჰისსელამსა და მის ოჯახს!“)

შუამავალმა ადამმა (ალეიჰისსელამ) სიკვდილის წინ თავისი შვილი შიიტი მოიხმო და უთხრა: „შვილო, ის, რაც შუბლზე გიბრწყინავს, ბოლო შუამავლის — მუჰამმედის სხივია. ეს სხივი მორწმუნე და უმწიკვლო ქალებს გადაეცი და შენს შვილსაც ასე უანდერძე!“ სხივი უმწიკვლო ქალებისა და მამაკაცების შუბლს გამოივლის და ნამდვილ მეპატრონესთან მიაღწევს. შუამავლის წინაპარს ორი ვაჟი რომ ჰყოლოდა, სხივი ადგილს კეთილ და ღირსეულ მხარეს დაიკავებდა. ყოველ ეპოქაში მისი წინაპარი გამოირჩეოდა სახეზე მქონე სხივით. სხივის მატარებელი წინაპარი ყოველთვის დიდგვაროვანი და რჩეული იყო. ყოვ-

ელ საუკუნეში, ვინც მუჰამმედის სხივს ატარებ- და, სახე ზედმიწევნით ლამაზი და გაბრწყინებუ- ლი ჰქონდა. ამ სხივის საშუალებით ძმები ერთ- მანეთისგან განსხვავდებოდნენ და რომელი ძმაც მის სხივს ატარებდა, საგვარეულოს სხვა წევრე- ბისგან განსხვავებით, ყოველთვის დიდებული და ღირსეული იყო. წმინდა მუჰამმედ შუამავალი ერთ-ერთ ჰადისში გადმოგვცემს, რომ: „არცერთ ჩემს წინაპარს მრუშობა არ ჩაუდენია, უზენაესმა ალლაჰმა საუკეთესო მამებისგან და დედებისგან მომავლინა სამყაროს, წინაპართაგან ერთ-ერთს ორი შვილი რომ ჰყოლოდა, მე, ყველაზე ღირ- სეული და საუკეთესოთაგანი ვიქნებოდი“. წმინ- და ადამიდან მოყოლებული, შთამომავლობიდან შთამომავლობას გადაცემული სხივი, ჯერ თა- რუჰს გადაეცა, შემდეგ მის შვილ, იბრაჰიმს, შემდეგ კი ისმაილს. ისმაილის შუბლზე მზესავ- ით მბრწყინავი სხივი ადნანს ებოძა, შემდეგ კი მეადს, ბოლოს მეადის შვილს — ნიზარს. როდე- საც ნიზარი დაიბადა და მამამ შვილის შუბლზე სხივი შენიშნა, ძალიან გაუხარდა, რის გამოც დიდი წვეულება გამართა და წარმოთქვა: „ასეთი შვილისთვის ეს წვეულება ცოტაა!“ შუამავლის მადლმოსილი სხივისთვის „ნიზარი“ ცოტაოდენს ნიშნავს. ნიზარის შემდეგ სხივი თანმიმდევრული გადაცემით ძირითად მეპატრონესთან, საყვარ- ელ მუჰამმედ შუამავალთან გადავიდა. საყვარე- ლი შუამავლის ღირსეული გენეალოგია, ჰადისის მიხედვით, ადნანამდე ასეთია: „მე, აბდულლაჰ,

აბდულმუტალიბ, ჰაშიმ (ამრ), აბდუ მენაფ (მუღირე), ქუსაიი (ზეიდ) ქილაბ, მურრე, ქა'აბ, ლუვეიი, გალიბ, ფიჰრ, მალიქ, ნადრ, ქინანე, ჰუზეიმე, მუდრიქე (ამირ), ილიას, მუდარ, ნიზარ, მეად, ადნანის შვილი მუჰამმედი ვარ". კიდევ სხვა ჰადისში კი ის ასე გვამცნობს: „ალლაჰმა იბრაჰიმის შვილებისგან — ისმაილი, ისმაილის შვილებისგან — ქინანე, ქინანეს შვილებისგან - ყურაიშები, ყურაიშებისგან - ჰაშიმის შვილები, ჰაშიმის შვილებისგან კი აბდულმუტტალიბი აირჩია, ხოლო აბდულმუტტალიბის შვილებისგან მე გამომარჩია".

## ნანახი სიზმრის სიბრძნე

აბდულმუტტალიბს, ბენი ზუჰრეს ტომის სიდიადის, ვეჰბის ქალიშვილის ამინეს სილამაზის, პატიოსნების, ხასიათისა და რჯულზე დამოკიდებულების შესახებ ბევრი სმენოდა. მოდგმითაც ახლოს იყვნენ და საერთო წინაპრები ჰყავდათ. აბდულმუტტალიბი აბდულლაჰისთვის ამინეს ხელის სათხოვნელად, ვეჰბის სახლში მივიდა. როდესაც ქალიშვილის ხელი სთხოვა, ვეჰბმა უთხრა: „ჩემო ბიძაშვილო, ჩვენ ეს შემოთავაზება თქვენს მოსვლამდე მივიღეთ" და რამდენიმე დღის წინ, ნანახი მოვლენის შესახებ მოუყვა. შემდეგ დაამატა: „ამინეს დედამ სიზმარი ნახა. როგორც მან გადმოგვცა, ჩვენს ოჯახში რაღაც სხივი შემოსულა, მის ბრწყინვალებას ცა და დედამიწა

გაუნათებია. მეც წუხელ სიზმარში ჩვენი წინაპარი - შუამავალი იბრაჰიმი ვიხილე. მან მითხრა, რომ აბდულმუტტალიბის შვილის - აბდულლაჰის და ამინეს ნიქახი მე გავაკეთე და შენც დაეთანხმეო. დილიდან ამ სიზმრის შთაბეჭდილების ქვეშ ვიმყოფები. თქვენს მოსვლას ველოდებოდი“. ამ სიტყვების გაგონებაზე აბდულმუტტალიბმა წარმოთქვა: „ალლაჰი უდიდესია! ალლაჰი უდიდესია!”. აბდულლაჰი ვეჰბის ქალიშვილზე - ამინეზე დააქორწინეს[2]. ამინესა და აბდულლაჰის ქორწინების შესახებ სხვა გადმოცემებიც არსებობს.

მაშინ, როდესაც ძვირფასი ამინე ფეხმძიმედ იყო, მეუღლე აბდულლაჰი სავაჭროდ დამასკოში წავიდა. უკან დაბრუნებისას გზა შუეძლოდ გახდა და მედინაში გარდაიცვალა.

ამ ამბავმა მექას მოსახლოება დიდად დაამწუხრა[3]. ამრიგად ალლაჰის შუამავალს მამა დაბადებამდე რამდენიმე თვით ადრე გადაეცვალა.

## სპილოს წელი

სპილოს წელი უკეთილშობილესი მუჰამმედის დაბადებამდე, ორი თვით ადრე, შევიდა ისტორიაში.

ყოველი მხრიდან ქააბეს მოსანახულებლად მოზღვავებული ხალხის დაბრკოლების მსურველ-

2 იბნი ისჰაყი, გვ. 119-124; იბნი ჰიშამი, I. 232-233

3 იბნი სა’იდ ეთ-თაბაყათი, I. 99-100

მა, იემენის გუბერნატორმა ებრეჰემ, ბიზანტიის იმპერატორის დახმარებით სანაში დიდი ეკლესია ააშენებინა და ხალხისგან მისი მონახულება მოითხოვა.

მაგრამ არაბები ძველთაგანვე ქააბას მოსანახულებლად დადიოდნენ და ებრეჰეს მიერ აშენებულ სამლოცველოს პატივი საერთოდ არ სცეს. მას კარგი თვალით არ უყურებდნენ და უფრო მეტიც, ერთ-ერთმა მათგანმა დააბინძურა კიდეც.

ამის გამო გაბრაზებულმა ებრეჰემ ქააბეს დანგრევა გადაწყვიტა, ამ მიზნით შეკრიბა მრავალრიცხოვანი ჯარი და მექასკენ გაემართა. ებრეჰეს ჯარს წინ მიუძღვოდა სპილო, რომელზეც ლაშქრობაში გამარჯვების დიდ იმედებს ამყარებდნენ.

როდესაც ჯარი მექას მიუახლოვდა, ყურაიშთა ქონების ძარცვა დაიწყეს. ებრეჰე დარწმუნებული იყო, რომ გამარჯვებას მოიპოვებდა, მაგრამ, როცა ჯარი ქააბასკენ გაემართა, სპილოს ერთი ნაბიჯიც კი ვერ გადაადგმევინეს წინ. როგორც კი იემენისკენ მიატრიალეს, ცხოველი გაიქცა. ამგვარად, მექას მიახლოებულ, მაგრამ თავდასხმისთვის ძალაგამოლეულ ებრეჰეს ჯარს, უზენაესმა ალლაჰმა ზევიდან ებაბილის ჩიტები გამოუგზავნა. ებაბილის თითოეულ ჩიტს მუხუდოს ან ოსპისოდენა სამ-სამი კენჭი, ერთი პირით, ორიც კიდევ კლანჭებით მოჰქონდა და ამ კენჭებს ებრეჰეს ჯარს ზემოდან უშენდნენ. კენჭები იმდენად ძლიერად ეცემოდათ ჯარისკაცებს, რომ ისი-

ნი მაშინვე კვდებოდნენ. როგორც წმინდა აიათშია გადმოცემული, ჯარი სეტყვისგან განადგურებულ პურის ყანას დაემსგავსა. ეს რომ ებრეჰემ შენიშნა, მაშინვე გაქცევა სცადა, მაგრამ კენჭები სხეულზე ეცემოდა და ორგანიზმს უფლეთდა. ბოლოს მკვდარი დაეცა ძირს. ეს მოვლენა ყურანის სურა „ფიილში“ არის გადმოცემული.

ამრიგად უზენაესმა ალლაჰმა ყურეიშის ტომს დიდი მტერი ააცილა თავიდან. მუჰამმედ შუამავლის მოვლენასთან დაკავშირებით ყველა შუამავალს სასიხარულო ამბად ემცნობოდა. ხოლო, როდესაც მისი დაბადება მოახლოვდა, სხვადასხვა სახის სასიხარულო მოვლენებმა იჩინა თავი.

## 1. რა ვისწავლეთ ამ წიგნის პირველ ნაწილში?

- მაშინ, როცა უზენაესი ალლაჰი ყველა შუამავალს სახელით მიმართავდა, როგორ მიმართავდა შუამავალ მუჰამმედს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ)?
- რას ნიშნავს „ყუდსი ჰადისი“?
- სანამ უზენაესი ალლაჰი ყველაფერს გააჩენდა, რა გააჩინა თავდაპირველად?
- რას ხედავდნენ ანგელოზები, როცა შუამავალ ადამს უყურებდნენ?
- ვის მიმართა შუამავალმა ადამმა (ა.ს.) გარდაცვალების წინ შემდეგი დარიგებით: „შვილო ჩემო, ეგ სინათლე, რომელიც სახეზე გიბრწყინა-

ვს, შუამავალ მუჰამმედს ეკუთვნის. ეგ სინათლე მორწმუნე, სუფთა და უმწიკვლო დედებს უნდა გადასცე!“

• როგორ გამოიკვეთებოდნენ ყველა ასწლეულში ჩვენი შუამავლის წინაპრები?

• რა გააკეთა შვილისვის ჩვენი შუამავლის დიდმა ბაბუა მეადმა და ვაჟიშვილს როგორი სახელი დაუტოვა?

• ყურეიშის რომელ ტომს მიეკუთვნება შუამავალი მუჰამმედი?

• რა ერქვა შუამავალ მუჰამმედის დედას?

• რა ერქვა შუამავალ მუჰამმედის მამას?

• რა ერქვა შუამავალ მუჰამმედის დედის მხრიდან ბაბუას?

• რა ერქვა შუამავალ მუჰამმედის მამის მხრიდან ბაბუას?

• შუამავლის ბაბუას - აბდულმუტტალიბს, ვაჟიშვილებს შორის რატომ უყვარდა აბდულლაჰი ყველაზე მეტად?

• შუამავლის დედის მამას, ვეჰბის სიზმარში ვინ უთხრა: „აბდულმუტტალიბის ვაჟის - აბდულლაჰის და შენი ქალიშვილის ამინეს ნიქახი მე გავაკეთე, შენ კი მხოლოდ თანხმობა გამოთქვი ამაზეო“?

• როგორ გარდაიცვალა ამინეს ქმარი - აბდულლაჰი, როდესაც ამინე ფეხმძიმედ იყო?

• როგორი პასუხი გასცა უზენაესმა ალლაჰმა ანგელოზებს, როდესაც შუამავლის მამა - აბდულლაჰი, შვილის დაბადებამდე გარდაიცვალა და ანგელოზებმა თქვეს, „ო დიადო გამჩენო, შუამავალი დაობლდა!“

• ვინ იყო, ვინც ბიზანტიის იმპერატორის დახმარებით, სანაში სამლოცველო ააშენა და ხალხს მოუწოდა, ქა'ბას ნაცვლად, ეს სამლოცველო მოინახულეთო“?

• რა უბედურება დაატყდა ებრეჰეს ჯარს, როცა მექაში თავდასხმის მიზნით გაილაშქრა, თუმცა ვერაფერს მიაღწია?

• რას ეზიდებოდა ებაბილის თითოეული ჩიტი?

• სპილოს მოვლენის შესახებ ყურანის რომელ სურაშია საუბარი?

## II ნაწილი

## შუამავალ მუჰამმედის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) დაბადება

ჩვენი შუამავლის დედა, ძვირფასი ამინე, მოგითხრობს:

ექვსი თვის ფეხმძიმე ვიყავი, როდესაც, ძილ-ღვიძილში ვიღაცამ მითხრა: „შენ თუ იცი, ვისზე ხარ ფეხმძიმედ”? „არ ვიცი“ — ვუპასუხე.

„იცოდე, რომ უკანასკნელ შუამავალზე ხარ ფეხ-მძიმედ“ — მაცნობა მან. როდესაც მშობიარობის დრო მოახლოვდა, ის უცნობი ისევ მოვიდა და მითხრა: „ამინე! ბავშვი რომ დაიბადება, სახელად „მუჰამმედი“ დაარქვი!“ სხვა გადმოცემის მიხედვით კი, ამინეს თხოვეს: „სახელად „აჰმედი“ დაარქვიო“.

მუჰამმედ (მუსტაფა ს.ა.ს.) შუამავალი ჰიჯრეთამდე 53 წლით ადრე რებიულ ევველის მეთორმეტე ღამეს, ორშაბათს, განთიადისას, მექაში ჰაშიმისშვილების უბანში, საფას მთასთან ახლო სახლში დაიბადა.

ისტორიკოსები გვამცნობენ, რომ ეს თარიღი ჩვ. წ. აღ-ის მიხედვით 571 წლის 20 აპრილია.

იმ დღეს, ჯერ კიდევ, სანამ მზე ამოანათებდა, სამყარო ნათელმა მოიცვა. და სწორედ ამ დროს დაიბადა ქვეყნიერებას წყალობად მოვლენილი ადამიანი -შუამავალი მუჰამმედი.

## ძვირფასი დედა - ამინე მშობიარობის შესახებ მოგვითხრობს

„როდესაც მშობიარობის დრო მოვიდა, შთამბეჭდავი ხმა მომესმა. კანკალი დავიწყე, შემდეგ თეთრი ჩიტი დავინახე, მოფრინდა და ფრთებით მომეფერა. შიში და კანკალი გამიქრა. იმ წამს ისე მომწყურდა წყალი, რომ სიცხისგან ვიწვოდი, ჩემს გვერდით ერთი ფინჯანი, რძესავით თეთრი შარბათი დავინახე. შარბათი მომაწოდეს,

დავლიე, ცივი და თაფლზე ტკბილი იყო. წყალი აღარ მწყუროდა“.

შემდეგ დიდი სხივი დავინახე, რომელმაც სახლი ისე გაანათა, რომ სხივის გარდა, სხვას ვერაფერს ვხედავდი. ამ დროს ჩემ გარშემო ტანმაღალი, მზესავით სახეგაბრწყინებული ძალიან ბევრი ქალი დავინახე. ეს ქალები აბდულ მენაფის ქალიშვილებს ჰგავდნენ.

ამ დროს სახეზე თეთრი, გრძელი აბრეშუმის ქსოვილი ჩამომაფარეს. შემდეგ ჩიტების გუნდი გამოჩნდა. მათ პირი - ზურმუხტისა, ხოლო ფრთები ლალისა ჰქონდათ. შიშისგან ოფლი მდიოდა, ოფლის წვეთები კი სასიამოვნო სურნელს აფრქვევდნენ. ამ დროს თვალებზე ფარდა ამხადეს. მთელი სამყარო დავინახე. ვნახე, გარს ანგელოზები დამტრიალებდნენ“.

როდესაც მუჰამმედი დაიბადა, ჯერ კიდევ თოთო ბავშვმა მუხლი მოიყარა, დალოცვილი თავი სეჯდეზე დაადო, საჩვენებელი თითი ასწია და ლოცვა დაიწყო. „მისი დაბადება აღმოსავლეთიდან დასავლეთამდე ყველამ უნდა გაიგოს, მისი სიდიადე ყველამ უნდა შეიგრძნოს, რომ უზენაესმა ალლაჰმა მისი მოქმედებით წარმართობა მოსპოს“. შემდეგ ღრუბელიც გაუჩინარდა და მუჰამმედი (ს.ა.ს) თეთრი მატყლის ნაჭერში შეხვეული დავინახე. ამ დროს სახეგანათებული სამი პიროვნება მოვიდა. ერთს ხელში - ვერცხლის სურა, მეორეს - ზურმუხტის ვარცლი, ხოლო მესამეს აბრეშუმის ნაჭერი ეჭირა. სურიდან სასი-

ამოვნო სურნელი იფრქვეოდა. ჩემი დალოცვილი შვილი ვარცლში ჩააწვინეს, თავი და ფეხები დაბანეს და აბრეშუმში შეახვიეს. შემდეგ, თავზე სასიამოვნო სურნელი აპკურეს, თვალებზე მალამო მოუსვეს და გაუჩინარდნენ“.

**დეიდა საფიე ხათუნი კი მოგვითხრობს:**

„მუჰამმედის დაბადებისას, ირგვლივ ღვთიური შუქი გაბრწყინდა. დაბადებისთანავე ჩვილმა მუხლი მოიყარა (სეჯდე გააკეთა), შემდეგ თავი წამოსწია და გასაგები ენით წარმოსთქვა: „ლა ილაჰე ილლალლაჰ, ინნი რესულულლაჰ“ (არ არსებობს ღვთაება, გარდა ალლაჰისა და უეჭველია, რომ მე ალლაჰის შუამავალი ვარ). როცა ბავშვის დაბანა გადავწყვიტე, იდუმალი ხმა მომესმა: „ჩვენ ის დაბანილი მოვავლინეთ”. აგრეთვე დავინახე ჭიპი მოჭრილი ჰქონდა და წინადაცვეთილი იყო. ბავშვი ჩუმი ხმით რაღაცას ჩურჩულებდა. როცა მივუახლოვდი გავიგონე, ამ სიტყვებს ამბობდა: „უმმეთი, უმმეთი!“ — „ჩემი მიმდევრები, ჩემი მიმდევრები!“- ევედრებოდა ალლაჰს. საყვარელი მუჰამმედის დაბადება ბაბუა აბდულმუტტალიბს მაშინ უმახარობლეს, როდესაც ის ქააბასთან უზენაეს ალლაჰს ევედრებოდა. მუჰამმედის დაბადების დღეს, უამრავი გაუთვალისწინებელი მოვლენის მნახველ აბდულმუტტალიბს ეს ამბავი ძალიან გაუხარდა. „ამ ბავშვის დიდება და ღირსება ბრწყინვალე იქნება“ — თქვა გახარებულმა ბაბუამ. აბდულლაჰმა ასეთი უდიდესი სიხარულის

აღსანიშნავად, დაბადების მეშვიდე დღეს მექას მოსახლეობისთვის სამდღიანი წვეულება გამართა. გარდა ამისა, ქალაქის ყველა უბანში აქლემები დაკლა, ხორცი კი ყველას დაურიგა. წვეულების დროს, როცა ჰკითხეს ბავშვს რა დაარქვიო, მან უპასუხა: „მუჰამმედი“. კითხვაზე შენი რომელიმე წინაპრის სახელი რატომ არ დაარქვიო, აბდულლაჰმა უპასუხა: „მინდა უზენაესი ალლაჰისა და ადამიანების საქებ-სადიდებელი სახელი ერქვასო“[4]. სხვა გადმოცემით, ბავშვს მუჰამმედი დედამ -ამინემ დაარქვა.

## ღირსეული შუამავლის დაბადების წინა დღეებში და დაბადებისას, სამყაროში ბევრი მნიშვნელოვანი მოვლენა მოხდა

1. საყვარელი მუჰამმედის დაბადების ღამეს ცაზე ერთი ვარსკვლავი გაჩნდა. როდესაც ეს ებრაელმა სწავლულებმა შენიშნეს, მიხვდნენ, რომ მუჰამმედი უკვე დაბადებულიყო.

საჰაბეთაგან ჰასან ბინ საბითი გადმოგვცემს: „რვა წლის ვიყავი, როცა ერთ დილას, ებრაელი დარბოდა და ყვიროდა, წუხელი აჰმედის ვარსკვლავი დაიბადაო.

2. საყვარელი შუამავლის დაბადების ღამეს, ქააბას ყველა კერპი პირქვე დაემხო“. ურ-

4 იბნი სა'დი ეთ ტაბაყათი, I, 103

ვეთ უბნუ ზუბეირი გადმოგცემს, რომ ყურეიშის ერთ ტომს საკუთარი კერპი ჰქონდა. წელიწადში ერთხელ ამ კერპს გარს უვლიდნენ. იქვე აქლემებს სწირავდნენ და ღვინოს ლევდნენ. ერთხელ, როცა კერპთან მივიდნენ, ის პირქვე დამხობილი დახვდათ. გაასწორეს, ისევ დაემხო, ასე სამჯერ განმეორდა. შემდეგ ასეთი ხმა მოესმათ: „ისეთი ვინმე დაიბადა, რომ ქვეყნად ყველაფერი შეიძრა. სადაც კერპი იყო, ყველა ძირს დაემხო. ხელმწიფეებს შიშის თავზარი დაეცათ“. ეს მოვლენა ზუსტად მუჰამმედის (ს.ა.ს) დაბადების ღამეს მომხდარა.

3. ქალაქ მედინაში ირანის შაჰის სასახლის თოთხმეტი კოშკი დაემხო. ეს იმ ღამეს მოხდა, როცა მუჰამმედი დაიბადა. ხმაურზე შიშით გამოღვიძებულმა შაჰმა და მისმა ხალხმა როცა ეს ნახა, მიხვდნენ, რომ რაღაც მნიშვნელოვანი მოხდა.

4. იმ ღამეს, ცეცხლთაყვანისმცემელთა ცეცხლი, რომელიც ათასი წელი ჩაუმქრალი ენთო, უცებ ჩაქრა. ცეცხლის ჩაქრობის თარიღი და შაჰის სასახლის კოშკების დამხობა ერთსა და იმავე ღამეს ემთხვევა. იმავე ღამეს, წმინდად ცნობილი სავეს ტბაც უცებ დაწეულა და წყალი დამშრალა.

5. დამასკოში ათასი წელი უწყლოდ გამომშრალი სემავეს მდინარის დაბლობი იმ ღამეს წყლით ავსილა და დინება დაუწყია.

6. მუჰამმედის (ს.ა) დაბადების ღამის შემდეგ ეშმაკები და ჯინები ყურაიშ მკითხავებს მოვ-

ლენების შესახებ აღარ აუწყებდნენ. მკითხაობას ბოლო მოეღო.

7. საყვარელი შუამავლის დაბადებიდან მოყოლებული, მანამდე უხილავი ასეთი მოვლენების გარდა, სხვა ბევრი მსგავსი მოვლენა მოხდა. ყველა ეს მოვლენა უკანასკნელი შუამავლის-მუჰამმედის დაბადებას მიანიშნებდა[5].

## საყვარელი შუამავლის ბავშვობა

მუჰამმედს (ს.ა.ს.) დაბადებიდან ცხრა დღის განმავლობაში ძვირფასი ამინე აწოვებდა ძუძუს, შემდეგ, ებუ ლეჰების მხევალმა, სუვეიბემ რამდენიმე დღე გაუწია ძიძობა.

იმ პერიოდში, როცა შუამავალი დაიბადა, მექაში შვილების აღსაზრდელად ძიძაზე მიბარების წესი ჰქონდათ. მექაში აუტანელი სიცხეები იცოდა. ამიტომ ბავშვებს ახლო-მახლო, სადაც სუფთა ჰაერი და ანკარა წყალი იყო, ძიძას მიაბარებდნენ და გარკვეული დროის მანძილზე მასთან ტოვებდნენ. ყოველ წელიწადს, ასეთი მიზნით მექაში უამრავი ქალი მიდიოდა. ისინი თითო ბავშვს აიყვანდნენ და უკან ბრუნდებოდნენ. როდესაც ბავშვებს გაზრდიდნენ და მშობლებს ჩააბარებდნენ, სანაცვლოდ ბევრ ფულსა და საჩუქრებს იღებდნენ.

როდესაც შუამავალი მუჰამმედი დაიბადა, იმ წელსაც იალაღებზე მცხოვრები ბენი სად'ის

5 იბნი ქესირი, ელ-ბიდაიე, III, 211-212

ტომიდან, ძიძობის მიზნით, უამრავი ქალი მექაში მივიდა და თითოეულმა მათგანმა თითო ბავშვი აიყვანა.

ბენი სად'ის ტომი, მექას ახლო-მახლო ტომთა შორის, ღირსებით, ხელგაშლილობით, ვაჟკაცობით, თავმდაბლობითა და არაბული ენის გრამატიკული ცოდნით საკმაოდ ცნობილი იყო. ყურაიშის ტომთა მოწინავენი, ბავშვების მისაბარებლად, უფრო ხშირად, ამ ტომს ირჩევდნენ.

იმ წელს ბენი სად'ის ტომის მხარეს დიდი გვალვა და გაჭირვება იდგა. შუამავლის დაბადების წელს მექაში, სხვა წლებთან შედარებით, ძიძობის სურვილით უფრო მეტი ქალი ჩავიდა. თითოეული მათგანი ცდილობდა მდიდართა ბავშვები აეყვანა. რაც შეეხება ძვირფასი მუჰამმედის აყვანას, იმის გამო, რომ ობოლი იყო და ოჯახი ბევრ ჯამაგირს ვერ გადაიხდიდა, მისი აყვანა არავინ ისურვა.

## ქალბატონი ჰალიმე

მექაში ჩასულ ქალებს შორის პატიოსნებით, სათნოებით, სიკეთითა და მაღალი ზნეობით ცნობილი ქალბატონი ჰალიმეც იყო. აქლემის სისუსტის გამო, ჰალიმეს და მის მეუღლეს მექაში მისვლა დააგვიანდათ, მაგრამ ეს დაგვიანება მათთვის უფრო სასიკეთო აღმოჩნდა. მექაში სიარულის დროს ნახეს, რომ ყველა მდიდარი ბავშვი წაეყვანათ. მათ უკან დაბრუნება ხელცარიელი არ უნდოდათ.

ამ ხეტიალში ისინი მიმზიდველი და ლამაზი სახის მქონე პიროვნებას შეხვდნენ. ეს მექას მეთაური აბდულმუტალიბი იყო. აბდულმუტტალიბმა ჰალიმე შვილიშვილის მისაბარებლად ამინეს სახლში წაიყვანა.

## ჰალიმე ხათუნი მოგვითხრობს:

ჰალიმე ხათუნი მოგვითხრობს იმ განცდების შესახებ, როდესაც მუჰამმედ (ს.ა.ს.) პირველად იხილა: „მწვანე აბრეშუმის საფარში შეხვეულ ბავშვს ტკბილად ეძინა. ირგვლივ სასიამოვნო სურნელი იფრქვეოდა. მისი ნახვით გაოცებული დავრჩი და ბავშვი მაშინვე შემიყვარდა. მისი გაღვიძება არ მინდოდა. როცა ხელი მკერდზე ფრთხილად შევახე, გაეღვიძა და ღიმილით შემომხედა. მე კი ამ ღიმილმა მომაჯადოვა.

მაშინ ვიფიქრე, დედა ასეთ იშვიათ შვილს მე არ მომცემს-მეთქი. ხელში ნაზად ავიყვანე. მარჯვენა ძუძუ მივაწოდე და წოვა დაიწყო, შემდეგ მარცხენა ძუძუ მივაწოდე, მაგრამ არ ჭამა. აბდულმუტტალიბი მომიბრუნდა და მითხრა: „გილოცავ ჰალიმე, ქალებს შორის შენ ყველაზე ბედნიერი ქალი ხარ!“[6]

როდესაც ამინემ საყვარელი შვილი მომცა, მითხრა: „ჰალიმე, სამი დღის წინ ხმა მომესმა: „ვინც შენს შვილს ძუძუ უნდა აწოვოს, ის ქალი ბენი სა’დ ტომიდან, ებუ ზუეიბის მოდგმიდან

6 იბნი ქესირი, ელ-ბიდაიე, III. 211-212

არის“ „მეც, ზუსტად, ბენი სა'დ ტომიდან ვარ. მამაჩემის სახელი ებუ ზუეიბია“ - ვუპასუხე მე. ამინემ კიდევ ბევრი რამ მომიყვა და რჩევა-დარიგება მომცა.

შემდეგ მექაში მისვლამდე ნანახი სიზმარი მოვუყევი და ისიც ვუთხარი, რომ გზად მარჯვნიდან და მარცხნიდან ასეთი ხმები მესმოდა; „გილოცავ, ჰალიმე! იმ თვალისმომჭრელ და სამყაროს მნათობ სხივზე ძუძუს მოწოვება, შენ გხვდა წილად!

ძვირფასი მუჰამმედი ხელში ავიყვანე, სახლიდან გამოვედი და მეუღლესთან დავბრუნდი. ქმარმა მკერდში ჩახუტებულ ბავშვს სახეზე რომ დახედა, ბავშვის სილამაზით განცვიფრებული დარჩა. ხელში აიყვანა თუ არა, მაშინვე შეამჩნია, რომ განსაკუთრებული ბავშვი იყო. მეუღლემ მითხრა: „ჰალიმე, იცოდე, შენ დალოცვილი და უძვირფასესი ბავშვი გყავს აყვანილი!“

## საყვარელი შუამავლის მადლმოსილების გამოვლინება

ძვირფასი მუჰამმედი ხელში ავიყვანე, სახლიდან გამოვედი და მეუღლესთან დავბრუნდი. ქმარმა მკერდში ჩახუტებულ ბავშვს სახეზე რომ დახედა, ბავშვის სილამაზით განცვიფრებული დარჩა. ხელში აიყვანა თუ არა, მაშინვე შეამჩნია, რომ განსაკუთრებული ბავშვი იყო. მეუღლემ მითხრა: „ჰალიმე, იცოდე, შენ დალოცვილი და უძვირ-

ფასესი ბავშვი გყავს აყვანილი!“ მე გახარებულმა ვუთხარი: „ვფიცავ ალლაჰს, ზუსტად ასეთ ბავშვს ვნატრობდი, ნატვრა ამისრულდა!“

მექადან უკან დაბრუნებული ცოლ-ქმარი გზაშივე გახდა მოწმე ძვირფასი მუჰამმედის ფეხბედნიერებისა და ბარაქიანობისა. ისინი გზაში წამოეწივნენ მათზე კარგა ხნით ადრე წასულ მგზავრებს. ძალაგამოლეული არაბული ცხენები ძლივს მიიწევდნენ წინ. დაეწივნენ და გაასწრეს კიდეც.

ბენი სა’დის სამშობლოში როცა მივიდნენ, მათ უხვი დოვლათი და ბარაქა ეწვიათ. მეწველ საქონელს, რომელიც მანამდე ძალიან ცოტა რძეს იწველიდა, ახლა უკვე სავსე ცური ჰქონდათ. მეზობლები, თავდაპირველად, ნახულით გაკვირვებული იყვნენ, მაგრამ მერე მიხვდნენ, რომ ხვავისა და ბარაქის საბაბი აყვანილი ბავშვი იყო.

გვალვის გამო ძლიერ გაჭირვებაში ჩავარდნილი ხალხი ალლაჰის მიმართ ვედრების აღსავლენად გამოვიდა და ძვირფასი მუჰამმედი თან გაიყოლა ალლაჰმა, მუჰამმედის მადლით, მათ უხვი წვიმა და ბარაქა არგუნა.

მუჰამმედი (ს.ა.ს.) დედობილებს არასდროს აწყენინებდა.

ძვირფასი მუჰამმედი დედობილ ჰალიმეს მარჯვენა ძუძუს წოვდა, ხოლო მარცხენას - არა. იგი მას თავის „დობილს“ უტოვებდა.

ორი თვის იყო, ცოცვა დაიწყო, სამი თვისა

ფეხზე დადგა, ოთხი თვისამ კი კედლის დახმარებით სიარული დაიწყო, ხოლო ხუთი თვისამ უკვე გაიარა. ექვსი თვის უკვე სწრაფად დადიოდა, შვიდი თვის როცა გახდა, უკვე ყველგან მიმოდიოდა. რვა თვის - გასაგებ ენაზე, ხოლო ცხრა თვის მკაფიოდ ლაპარაკობდა, ათი თვისამ კი ისრის გასროლა ისწავლა.

ჰალიმე მოგვითხრობს: „როდესაც პირველად ლაპარაკი დაიწყო, წარმოთქვა: „ლა ილააჰე ილლელლაჰ ვალლაჰუ ექბერ, ველჰამდუ ლილლაჰი რობილ ალემინ“ (არ არსებობს ღვთაება, გარდა ალლაჰისა, ალლაჰი უდიდესია, მადლობა სამყაროს გამჩენ ბატონ-პატრონ ალლაჰს!) იმ დღის შემდეგ, სანამ ალლაჰის სახელს ახსენებდა, ხელს არაფერს შეახებდა

მარცხენა ხელით არაფერს მიირთმევდა. მას შემდეგ, რაც სიარული ისწავლა, ბავშვებთან არ თამაშობდა და მათ ასე ეტყოდა: „ჩვენ მაგისთვის არ ვართ გაჩენილიო“. ყოველ დღეს ის მზის სხივის მსგავსად ანათებდა.

ერთ დღეს, ისე რომ ჰალიმე ხათუნმა ვერც კი შეამჩნია, იგი დობილ შეიმასთან ერთად, შუადღის მცხუნვარე მზის პერიოდში, ცხვრებთან წასულიყო. როდესაც ჰალიმემ მუჰამმედი (ს.ა.ს.) ვერ დაინახა, მაშინვე მოძებნა და იპოვა. შეიმა, ასეთ მცხუნვარე მზეში, რატომ გახვედით გარეთ? – ჰკითხა მან. შეიმამ მიუგო: დედა, ჩვენ თავზე ღრუბელი გვადგა და თან დაგვყვებოდა“. დობილ-ძმობილებს მისგან არასდროს სწყენიათ.

## გულის გაწმენდა

ერთ დღეს, შუადღისას, მისი ძმობილი აბდულლაჰი მოვიდა ჩემთან და მთხოვა: „დედიკო, სწრაფად წამოდი! ყურაიშ ძმობილთან ერთად ცხვარს ვაძოვებდით, მოულოდნელად მწვანე ტანსაცმელში გამოწყობილი სამი პიროვნება მოვიდა, ძმობილი მთაზე აიყვანეს, ზურგზე დააწვინეს მუცელი გაუჭრეს.

ეს რომ გავიგე, აღვშფოთდი და სასწრაფოდ იქით გავიქეცი. როცა იადგილზე მივედი და ბავშვი საღ-სალამათი ვნახე, გულში ჩავიკარი და ვკითხე: „ჩემო თვალის სინათლევ, სამყაროს წყალობავ, რა მოგივიდა? ვინ შეგაწუხა?“ მან მომიყვა: „სახლიდან რომ გამოვედი, მწვანე ტანსაცმელში ჩაცმული ორი პიროვნება დავინახე. ერთს ხელში ვერცხლის სურა ეჭირა, ხოლო მეორეს - მწვანე ზურმუხტის ვარცლი. ვარცლი თოვლზე თეთრი, რაღაც ნივთიერებით იყო სავსე. მთის წვერზე ამიყვანეს. ერთმა ზურგზე დამაწვინა და მკერდი ჭიპამდე გამიჭრა, არანაირი ტკივილი არ მიგრძვნია. ჭრილობაში ხელი ჩაყო და რაც იყო ყველაფერი ამოყარა. შემდეგ იმ თეთრი ნივთიერებით გარეცხეს, გაწმინდეს და უკანვე ჩააწყვეს. შემდეგ მეორემ უთხრა: „ადექი ახლა, რომ მეც ჩემი მოვალეობა შევასრულო“, თვითონაც ჩაყო ხელი ჭრილობაში და გული ამოიღო. ორ ნაწილად გაყო, შიგნიდან შავი რაღაც ამოიღო და გადააგდო. მომიბრუნდა და მითხრა: „შენს სხეულში ეს ეშმაკის წილი იყო, ამოვიღეთ და გადავაგდეთ.

უზენაესი ალლაჰის უსაყვარლესო, შენ ეშმაკის ცდუნებისგან დაგიცავით“. შემდეგ გული ნატიფი და რბილი მასით ამოავსეს და სხივის ბეჭდით დალუქეს. ახლაც, იმ ბეჭდის სიცივეს მთელი სხეულით ვგრძნობ. ამის შემდეგ ერთ-ერთმა მათგანმა ჭრილობაზე ხელი გადამისვა თუ არა, მაშინვე გამიმრთელდა“[7].

საყვარელი შუამავლის ეს თავგადასავალი, რომელიც ყურანის ცურა „ინშირაჰის“ პირველ აიათში არის მოთხრობილი, ამ მოვლენას „შაყყი სედრ“, ანუ გულმკერდის გარღვევა ჰქვია.

როცა მუჰამმედს შუამავლობის შესახებ ემცნო, საჰაბეთაგან ზოგიერთმა თხოვა: „ალლაჰის შუამავალო, თქვენ შესახებ გვაიმბეთ!“ მან ასე უპასუხა: „მე ჩემი ბაბუას ვედრება, ჩემი ძმის, ისას საჩუქარი და ამინეს სიზმარი ვარ, როდესაც ჩემზე ფეხმძიმედ იყო, მისგან გარდმოსული, დამასკოს სასახლის მნათობი სხივი დაინახა. მე სა’დ ბინ ბექირის ბავშვებთან ერთად გავიზარდე“. ჰალიმემ მუჰამმედი ოთხი წლის ასაკში, მექაში, დედასთან დააბრუნა. ბაბუა აბდულმუტტალიბმა ქალბატონი ჰალიმე უხვად დაასაჩუქრა. ქალმა დიდად განიცადა ბავშვთან განშორება, თითქოს სული და გული მასთან დარჩა.

## საყვარელი შუამავლის დედის გარდაცვალება

საყვარელი მუჰამმედ შუამავალი ექვს წლამ-

7 აჰმეთ ბინ ჰანბელი, ელ-მუსნედი, III, 121; იბნი ჰიშამი, ეს-სირე, I, 164-165

დე დედასთან იზრდებოდა. როცა ის ექვსი წლის გახდა, დედამ მხევალ უმმუ ეიმენთან ერთად, მამისა და ნათესავების საფლავების მოსანახულებლად, მედინაში წაიყვანა. იქ ერთი თვე დარჩნენ. შუამავალი მედინაში ნეჯჯარიშვილების კუთვნილ აუზში ცურვას სწავლობდა.

### მწუხარე მოგზაურობა

ებრაელმა სწავლულმა მასში შუამავლობის ნიშნები დაინახა. მასთან ახლოს მივიდა და სახელი ჰკითხა. შუამავალმა - მუჰამმედი მქვიაო, უპასუხა. ეს რომ გაიგო, ებრაელმა იყვირა: „ეს ბავშვი ბოლო დროის შუამავალი გახდება“. გარდა ამისა იქ, სხვა სწავლულებსაც შეუნიშნავთ მისთვის შუამავლობის ნიშნები და ერთმანეთში უსაუბრიათ, რომ ის იქნებოდა ბოლო შუამავალი. ამ სიტყვების გამგონე უმმუ ეიმენმა ეს ამბავი წმინდა ამინეს აცნობა. დედას შეეშინდა შვილს არაფერი შეემთხვესო და სასწრაფოდ მექაში დაბრუნება გადაწყვიტა.

როდესაც ებვაში მივიდნენ, წმინდა ამინე ავად გახდა. ავადმყოფობა ძლიერდებოდა, ქალი ხშირად გონებას კარგავდა. ძვირფასი ამინე ებვაში გარდაიცვალა. მაშინ ის სულ რაღაც 20 წლის იყო.

დედის გარდაცვალების შემდეგ, უმმუ ეიმენმა ქვეყნიერების ბატონი, წმინდა მუჰამმედი წაიყვანა და რამდენიმე დღის მოგზაურობის შემ-

დეგ, მექაში, ბაბუა აბდულმუტალიბთან დატოვა[8].

## ბაბუა აბდულ მუტტალიბი მას თავს ევლებოდა

მუჰამმედ შუამავალი შვიდ წლამდე ბაბუასთან იზრდებოდა. ბაბუა აბდულმუტტალიბი მექაში სხვადასხვა სასიკეთო საქმეების ხელმძღვანელი, ყველასათვის საყვარელი, წარმოსადეგი, მომთმენი, ზრდილობიანი, ალალმართალი, მამაცი და ხელგაშლილი კაცი იყო. ღარიბებს საჭმლით უმასპინძლდებოდა, უფრო მეტიც, მშიერ ცხოველებსაც კი საკვებს აძლევდა. მას სწამდა უზენაესი ალლაჰის და განკითხვის დღის. ამასთან ერთად, ის ცუდი საქმისგან შორს იდგა და უმეცრების ხანის ყოველგვარი ცუდი ქცევებისგან თავი შორს ეჭირა. მექაში დესპოტიზმს აბრკოლებდა და მოსულ სტუმრებს უმასპინძლდებოდა. რამაზნის თვეში, სინას მთაზე განმარტოება, წესად ექცა.

ბავშვების მოყვარული და გულისხმიერი აბდულმუტტალიბი საყვარელ შვილიშვილს გულში ჩაიკრავდა და დღე-ღამე გვერდიდან არ იშორებდა. მის მიმართ დიდ სიყვარულსა და სინაზეს იჩენდა. ქააბას ჩრდილში, მინდორზე მასთან ერთად ჯდებოდა. საყვარელი შუამავლის ძიძა უმმუ ეიმენს დაჟინებით სთხოვდა, რომ მისთვის ყურადღებით მიეხედა. „შვილიშვილს კარგად მიმ-

8 მეჰავიბი, ლედუნნიე, I. 652

იხედე. სწავლულები ჩემი შვილიშვილის შესახებ ამბობენ, რომ ამ ხალხის შუამავალი უნდა გახდეს“ - ეუბნებოდა ის[9].

უმმუ ეიმენი მოგვითხრობს: „მას ბავშვობაში არც შიმშილისა და არც წყურვილის პრეტენზია ჰქონია. დილაობით ერთ ყლუპ ზემზემს დალევდა, შემდეგ, როცა საჭმელს შევთავაზებდი, არა მშიაო — მეტყოდა“.

როდესაც აბდულმუტტალიბს ოთახში ეძინა, მუჰამმედის გარდა არავის მისცემდა იქ შესვლის ნებას. მას ყოველთვის გულისხმიერებით გულში ჩაიკრავდა, მოეფერებოდა, ვინაიდან მისი ლაპარაკი და ქცევები ყოველთვის ძალიან მოსწონდა. მის გარეშე არ ჭამდა, მას მუხლზე დაისვამდა და ყველაზე ტკბილ ლუკმას მიაწოდებდა. აბდულმუტტალიბი შვილიშვილზე უამრავ სიზმარს ნახულობდა და ცხადში ხშირად ისე იქცეოდა, როგორც სიზმარი კარნახობდა.

ერთხელ, მექაში, გვალვის შედეგად, გაჭირვება დაიწყო. აბდულმუტტალიბმა, სიზმრის კარნახით, ძვირფას მუჰამმედს ხელი მოჰკიდა და ებუ ქუბეისის მთაზე აიყვანა. მთაზე ასული ღმერთს შეევედრა: „ჩემო ალლაჰო, ამ ბავშვის მადლით, ჩვენ უხვი წვიმით გაგვახარე!“ ისმინა ალლაჰმა მისი ვედრება და უხვი წვიმა წამოვიდა. ეს მოვლენა იმდროინდელმა პოეტებმა ლექსებში გამოხატეს.

ერთ დღეს, როცა აბდულმუტტალიბი ქა-

9 იბნი სა’დი, ეთ-ტაბაყათი. I, 70-74

აბასთან იჯდა, მასთან ნეჯრანელი ბერი მივიდა და ლაპარაკი დაუწყო. ჩვენ წიგნებში, იუდევ-ელებისგან სულ ბოლოს მოსასვლელი შუამავ-ლის თვისებები წავიკითხეთ. აქაურობა, ანუ მექა მისი დაბადების ადგილია. ამ დროს საყვა-რელი მუჰამმედი მათთან მივიდა. ნეჯრანელმა ბერმა ის ყურადღებით შეათვალიერა. შემდეგ მიუახლოვდა. თვალები, ზურგი და ფეხები შეუ-მოწმა და აღელვებულმა წამოიყვირა: „აი ესაა! ეს ბავშვი შენი მოდგმიდანაა?“ აბდულმუტტალ-იბმა რომ უპასუხა, ჩემი შვილიაო, ნეჯრანელმა ბერმა უთხრა: „როგორც წიგნებში წავიკითხეთ, ამ ბავშვის მამა ცოცხალი არ უნდა იყოს!“ მაშინ აბდულმუტტალიბმა უთხრა: „ის ჩემი შვილიშ-ვილია. მამა დაბადებამდე გარდაეცვალა“. „აი ეს არის სიმართლე!“ – თქვა გახარებულმა ბერ-მა. ბერთან საუბრის შემდეგ აბდულმუტტალიბი შვილებს მიუბრუნდა და უთხრა: „რასაც თქვე-ნი ძმისშვილის შესახებ ამბობენ, კარგად მოის-მინეთ, დაიმახსოვრეთ, თვალ-ყური ადევნეთ და გაუფრთხილდითო“.

## აბდულმუტტალიბის შვილის ანდერძი ებუ ტალიბისადმი

აბდულმუტტალიბმა გარდაცვალების წინ შვილები მოიხმო და უთხრა: „ჩემი გარდაცვალების დრო მოვიდა. მხოლოდ ამ ობოლზე ვდარდობ. გული დარდით მიკვდება. მინდა მუჰამმედი

რომელიმე თქვენგანს მივაბარო, მაგრამ რომელი თქვენგანი დაიცავს მას და ღირსეულად და უანგაროდ ემსახურება?”

შემდეგ საყვარელ მუჰამმედს მიუბრუნდა და ჰკითხა: „ჩემო თვალის სინათლევ, შენი დარდი მიმყვება იმქვეყნად. მინდა ჩემ სიცოცხლეში ღირსეულ ადამიანს ჩაგაბარო. შენ რომელს აირჩევ?“ მუჰამმედი იმწამსვე ადგა, ებუ ტალიბს კალთაში ჩაუჯდა და ყელზე შემოეხვია. აბდულმუტტალიბი დამშვიდდა. მადლობა ალლაჰს! მეც ეს მინდოდაო - წარმოთქვა. შემდეგ ებუ ტალიბს მიუბრუნდა და უთხრა: „ებუ ტალიბ, ამ მარგალიტს დედ-მამის სითბო არ უნახავს. შენ უნდა შეძლო, მშობლიური ალერსი აგრძნობინო. შენ სხვა ბიჭებთან შედარებით უფრო მეტად გაფასებ. ამიტომ ამ ბავშვს შენ გიტოვებ. რადგან მისი მამა და შენ დედით და მამით ძმები ხართ. მას თვალისჩინივით გაუფრთხილდი და დაიცავი!“ ამ სიტყვების შემდეგ აბდულმუტტალიბმა საყვარელი მუჰამმედი გულში ჩაიკრა, თავი და თვალები დაუკოცნა და მისი სასიამოვნო სურნელი იყნოსა. შემდეგ ასე წარმოთქვა: „ყველანი მოწმე იყავით, რომ ამაზე უფრო სასიამოვნო სურნელი არსად მიყნოსია და არც ამაზე უფრო ლამაზი სახე მინახავს!“[10]

ბაბუას გარდაცვალების შემდეგ, ქვეყნიერების ბატონი, რვა წლის ასაკიდან, ბიძია ებუ

10 იბნი ისაყი, ეს-სირე, გვ. 45-48; იბნი ჰიშამი, ეს-სირე, I, 169-178; იბნი სა’დი, ეთ-ტაბაყათი, I, 117; იბნი ესირ. უსდულ-გაბე, I, 122;

ტალიბთან იზრდებოდა. იმ დროს ებუ ტალიბი, მამა აბდულმუტტალიბის მსგავსად, მექაში გავლენიან და სამართლიან პიროვნებად ითვლებოდა. მას ყველა აფასებდა. ებუ ტალიბმა საყვარელი შუამავლის მიმართ დიდი გულისხმიერება და სიყვარული გამოიჩინა. ძმიშვილი საკუთარ შვილებზე უფრო მეტად უყვარდა. მის გარეშე არ იძინებდა. ბავშვი ყველგან თან დაჰყავდა. შენ დიდი ბედნიერების, სიკეთის მომტანი და დალოცვილი ხარო, ეტყოდა. ყოველთვის სურდა ჭამა პირველად მუჰამმედს დაეწყო. ზოგჯერ მისთვის ცალკე სუფრას გააშლევინებდა. დილით, როცა გაიღვიძებდა, დაბანდა და დავარცხნიდა. ებუ ტალიბი ძალიან მდიდარი არ იყო და ამასთან ერთად, მრავალსულიანი ოჯახი ჰყავდა. მას შემდეგ, რაც წმინდა მუჰამმედი მფარველობაში მიიღო, ბარაქასა და სიუხვეს ეწია. როდესაც მექაში გვალვის შედეგად გაჭირვებამ იჩინა თავი, ებუ ტალიბმა იგი ქააბაში წაიყვანა და ვედრება აღავლინა. მუჰამმედის მადლით უხვი წვიმა წამოვიდა და ხალხი გვალვასა და გაჭირვებისგან გადაარჩინა[11].

## ღრუბელი, რომელიც ალლაჰის შუამავალს ჩრდილად დაჰყვებოდა

საყვარელი შუამავალი თორმეტი წლისა იყო, როცა ებუ ტალიბმა სავაჭროდ გამგზავრება გად-

11 იბნი ჰიშამი, ეს-სირე, I, 179-180; იბნი სა'დი, ეთ-ტაბაყათი, I, 119

აწყვიტა. სავაჭრო ქარავანი ხანგრძლივი მოგზაურობის შემდეგ, ბუსრაში, ქრისტიანებისთვის განკუთვნილ მონასტერთან შეჩერდა. ამ მონასტერში ბერი ბაჰირა რჩებოდა, რომელიც თავდაპირველად ებრაელი სწავლული იყო, შემდეგ კი ქრისტეს მიმდევარი გახდა. სწავლულ ბერთან ძველთაძველი წიგნი ინახებოდა და ვინმე თუ რამეს ჰკითხავდა, წიგნის მეშვეობით პასუხობდა.

მიუხედავად იმისა, რომ ყურაიშელთა ქარავანმა აქ ბევრჯერ გაიარა, ბერი არასდროს დაინტერესებულა მათით. მაგრამ ქარავნის აქ მოსვლის წინა დღეებში ბერი ყოველ დილით მონასტრის სახურავზე ავიდოდა, იმ მხარეს უცქერდა, საიდანაც ყურაიშთა ქარავანი უნდა მოსულიყო და დიდი ინტერესით რაღაცას ელოდებოდა.

ერთ დღეს, როგორც იქნა, ყურაიშთა ქარავანი გამოჩნდა. ბერმა შეამჩნია, რომ ქარავანს ზემოდან ღრუბლის ნაჭერი თან მოჰყვებოდა. ეს ღრუბელი შუამავალ მუჰამმედს ჩრდილად დაჰყვებოდა, რათა ის სიცხეს არ შეეწუხებინა. როდესაც ქარავანი გაჩერდა, ბაჰირამ იმ ხის ძირში, სადაც შუამავალი მუჰამმედი დაჯდა, დაინახა, თუ როგორ დახარა ხემ ტოტები. მან მაშინვე სუფრა გააშლევინა. შემდეგ ყურაიშთა ქარავნის ყველა მგზავრი საჭმელზე მიიწვია. მექარავნეებმა საყვარელი შუამავალი ქარავანთან დატოვეს და ბერთან წავიდნენ. ბაჰირამ სტუმრები ყურადღებით აათვალიერა და ჰკითხა: „ყურაიშებო, თქვენ შორის გახლავთ ისეთი, ვინც საჭმელზე არ მოსუ-

ლა?“ კი, ერთი ბიჭიო - უპასუხეს მან. ბერმა ბაჰირამ დაინახა, რომ ღრუბელი ქარავნის ზემოთ დარჩა. მან დაიჟინა ბიჭი მოეყვანათ და მოაყვანინა კიდეც. ბაჰირამ ყურადღებით შეათვალიერა ბავშვი და ებუ ტალიბს ჰკითხა: „ეს ბავშვი შენი შთამომავალიაა?“ „ჩემი ვაჟია“ — უპასუხა ებუ ტალიბმა. ბაჰირამ თქვა: „მე როგორც წიგნებში მაქვს წაკითხული, ამ ბავშვის მამა ცოცხალი არ უნდა იყოს, ის შენი ვაჟი არ არის“. მაშინ ებუ ტალიბმა სიმართლე უთხრა:„ის ჩემი ძმის შვილია“. შემდეგ ბაჰირამ ჰკითხა მამას რა მოუვიდაო. მამა დაბადებამდე გარდაეცვალაო — უპასუხა. „ეხლა კი მართალი თქვი. კი მაგრამ, დედას რა მოუვიდა?“ დედაც მოუკვდაო — უპასუხა ბიძამ. ებუ ტალიბთან საუბრის შემდეგ, ბერი ბაჰირა შუამავალ მუჰამმედს მიუბრუნდა და კერპებზე დაფიცება მოსთხოვა. მუჰამმედმა უარი უთხრა: „კერპებზე არ დამაფიცო, მე ისინი ძალიან მძულს“. შემდეგ ბაჰირამ უზენაეს ალლაჰზე დააფიცა და ჰკითხა: „იძინებ?“ პასუხად მიიღო: „თვალებით ვიძინებ, მაგრამ გულს არ სძინავს“. გარდა ამისა, ბაჰირამ სხვა უამრავი კითხვა დაუსვა და პასუხებიც მიიღო. მიღებული პასუხები, ადრე წიგნებში წაკითხულს ზუსტად შეესაბამებოდა. ბაჰირამ ამის შემდეგ საყვარელ შუამავალს თვალებში ჩახედა, ებუ ტალიბს მიუბრუნდა და ჰკითხა: „მის დალოცვილ თვალებში ეს სიწითლე ყოველთვის არის?“ „დიახ, ყოველთვის აქვს“ - უპასუხა ებუ ტალიბმა. ბაჰირამ ამ ნიშნის შესაბამისობაც რომ

დაინახა, შემდეგ უფრო მყარი დასკვნის გამოსატანად, შუამავლობის ბეჭდის (მუჰრ'რი ნუბუვვეს) ნახვა ისურვა. ბავშვს ზურგის ჩვენება მოერიდა, მაგრამ ბიძამ სთხოვა, რომ ბერის ეს სურვილიც შეესრულებინა. მუჰამმედმა ზურგი აჩვენა. ბაჰირამ მუჰრ'ი ნუბუვვეს სილამაზეს დიდხანს უცქირა. დიდი მღელვარებით აკოცა და თვალცრემლიანმა თქვა: „მოწმე ვარ, რომ შენ ალლაჰის შუამავალი ხარ". შემდეგ ხმამაღლა გააგრძელა: „აი, სამყაროს ბატონ-პატრონი, უზენაესი ალლაჰის მიერ სამყაროს წყალობად მოვლენილი დიადი შუამავალი". იქ მყოფი ყურეიშელები, რომელთაც წარმოდგენა არ ჰქონდათ ბავშვის სიდიადის შესახებ, გაოცებული შესცქეროდნენ ბერს. ბაჰირა ებუ ტალიბს მიუბრუნდა და უთხრა: „ეს, ყველაზე ღირსეული ბოლო შუამავალია. მისი რჯული, გარკვეული დროის შემდეგ, მთელ დედამიწას მოედება და ძველ რელიგიებს გააუქმებს. ეს ბავშვი დამასკოში აღარ წაიყვანო, ვინაიდან იუდეველები მას მტრობენ და ხიფათი არ შეემთხვეს. ამის შესახებ უამრავი წინასწარმეტყველება არსებობს. უზენაესმა ალლაჰმა ყველა შუამავალს და მათ შორის უკანასკნელს, ისასაც აცნობა, რომ ბოლო დროის შუამავალი მოევლინებოდა ქვეყნიერებას". ებუ ტალიბმა, ბაჰირასთან საუბრის შემდეგ, დამასკოში წასვლა გადაიფიქრა[12]. საქონელი ბუსრაში გაყიდა და მექაში დაბრუნდა.

12 იბნი ისაყი, ეს-სირე, გვ. 53-58; იბნი ჰიშამი, ეს-სირე, I, 180-182; იბნი სა'დი, ეთ-ტაბაყათი, I, 176; იბნი ესირ ელ-ბიდაიე, III, 283-286;

ბაჰირას სიტყვები ებუ ტალიბს მთელი ცხოვრება ყურში ჩაესმოდა. შუამავალი მუჰამმედი უფრო მეტად შეუყვარდა. მას სიკვდილამდე მხარში ედგა და ყველა საქმეში ეხმარებოდა. მუჰამმედი იზრდებოდა. იგი ყველასგან თავისი ღირსებით, სიკეთით, პატიოსნებით, სათნოებითა და სილამაზით გამოირჩეოდა. მუჰამმედი ჩვიდმეტი წლისა იყო, როცა ბიძია ზუბეირმა იემენში სავაჭროდ წაიყვანა. ზუბეირს სწამდა, რომ მუჰამმედს თუ წაიყვანდა, მგზავრობა და ვაჭრობა კარგად დამთავრდებოდა. მგზავრობის დროს უამრავი გასაოცარი რამ შეემთხვათ. მექაში დაბრუნების შემდეგ ამის შესახებ ყველა ლაპარაკობდა. ყურაიშები აღიარებდნენ, რომ მუჰამმედი ღმერთის რჩეული იყო[13].

## ახალგაზრდობა

ადამიანებზე ყოველმხრივ უპირატესმა, მუჰამმედ შუამავალმა, თანატოლების გადმოცემით, ჯერ კიდევ ახალგაზრდობაში მექელი ხალხის სიყვარული დაიმსახურა.

ლამაზი ზნეობით, ადამიანების მიმართ არაჩვეულებრივი მოპყრობით, ლმობიერებითა და სხვა უმაღლესი თვისებებით გამორჩეული, ყველას უყვარდა. ადამიანები მისი თვისებებით აღფრთოვანებული იყვნენ.

ყველაზე მეტად, მექელებს, მისი თვისე-

13 იბნი ისაყი, ეს-სირე, გვ. 53-59; იბნი სა'დი, ეთ-ტაბაყათი, I, 120-123;

ბებიდან, სიმართლის თქმის გასაოცარი უნარი აკვირვებდათ. ამის გამო, მას ზედმეტსახელად „ელ ემინ“ ანუ „სანდო მუჰამმედი“ დაარქვეს. ახალგაზრდობაში ის ამ სახელით გახდა ცნობილი.

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, იმ პერიოდში, როცა მუჰამმედ შუამავალი ცხოვრობდა, არაბეთში სრული უმეცრების ხანა იყო. არაბებში ერთი ღმერთის რწმენა არ არსებობდა. İისინი კერპებს სცემდნენ თაყვანს. ძალადობა, უსამართლობა, ლოთობა, მრუშობა და კიდევ უამრავი უხამსი საქციელი მათი ცხოვრების ნორმა იყო.

მექელები სავაჭროდ და ქააბეს მოსანახულებლად მოსულ სტუმრებს უსამრთლოდ ექცეოდნენ და ჩაგრავდნენ. მათი დაცვა არავის შეეძლო. ერთხელ, იემენიდან მოსულ ვაჭარს მექელმა ას ბინ ვაილიმ მთლიანად წაართვა საქონელი. იემენელი ვაჭარი ებუ ყუბეისის მთაზე ავიდა და დახმარების სათხოვნელად ყვირილი ატეხა.

**ჰილფულ ფუდულის საზოგადოება**

არსებული ვითარებით შეწუხებული მექელი ავტორიტეტული პირები - ჰაშიმის, ზუჰრეს შვილები და სხვა ტომის წარმომადგენლები, **აბდულლაჰ ბინ ჯუდის** სახლში შეიკრიბნენ. იქ გადაწყდა, რომ ადგილობრივი იქნება თუ უცხოელი, ყველას სამართლიანად უნდა მოქცეოდნენ. განუკითხაობას ბოლო უნდა მოღებოდა.

ამ მიზნით ჩამოაყალიბეს მართლმსაჯულთა საზოგადოება. ამ საზოგადოებაში წმინდა მუ-

ჰამმედი ახალგაზრდობაშივე გაერთიანდა. საზოგადოებას „ჰილფულ ფუდული“ ეწოდა[14]. უფრო ადრე ასეთი საზოგადოება ფადლსა და ფუდაილს ჰქონდათ ჩამოყალიბებული. ამ საზოგადოებას ეს სახელი სწორედ მათ პატივსაცემად ეწოდა.

ამ საზოგადოებამ მექაში აღკვეთა უსამართლობა და ჩამოაყალიბა მოშლილი საზოგადოებრივი წესრიგი. საზოგადოება დიდხანს ახდენდა გავლენას მექელებზე. როდესაც მუჰამმედს შუამავლობის შესახებ ემცნო, საჰაბეებს ასე უხსნიდა: „როდესაც აბდულლაჰ ჯუდანის სახლში უსამართლობის წინააღმდეგ ფიცი დაიდო, იქ მეც ვიმყოფებოდი. ჩემთვის ის ფიცი წითელბეწვიან აქლემებზე (სიმდიდრე) მეტად სასიხარულოა. ახლაც, ასეთ კრებაზე რომ მიმიწვიონ, სიამოვნებით მივიღებდი მონაწილეობას“[15].

მექელების საარსებო წყარო, ოდითგანვე, ვაჭრობა იყო. საყვარელი მუჰამმედ შუამავლის ბიძა - ებუ ტალიბიც ვაჭრობით იყო დასაქმებული. როდესაც საყვარელი შუამავალი ოცდახუთი წლის გახდა, მექაში ცხოვრება საკმაოდ გაჭირდა. მექელებმა დამასკოში სავაჭროდ წასვლა გადაწყვიტეს. წასასვლელად დიდი ქარავანი მოამზადეს. ებუ ტალიბი ალლაჰის შუამავალ მუჰამმედთან მივიდა და სთხოვა: „პატივცემულო ძმისშვილო, გაჭირვებამ კრიტიკულ ზღვარს მიაღწია.

14 სუჰეილი, რავზაულ-უნუფი, I, 91

15 იბნი ჰიშამი, ეს-სირე, I, 133; იბნი სა’დი, ეთ-ტაბაყათი, I, 82; იბნი ქესირი, ელ-ბიდაიე, III, 290-293

ხელში აღარაფერი დაგვრჩა. სადაცაა, ქარავანი დამასკოსკენ უნდა დაიძრას. ქალბატონმა ხატიჯემ ამ ქარავნით თავისი საქონელი უნდა გააგზავნოს. ამისთვის აუცილებლად სანდო პიროვნებას ეძებს. უეჭველია, მას შენისთანა სანდო, პატიოსანი და ერთგული ადამიანი სჭირდება. წავიდეთ და დაველაპარაკოთ! იქნებ, ამ ქარავნის მეთაურად შენ დაგნიშნოს. დარწმუნებული ვარ, რომ შენ სხვებზე მეტად გენდობა. თუმცა მე შენი დამასკოში გაგზავნა არ მინდა, რადგან ვშიშობ, იუდეველებმა არაფერი დაგიშავონ. მაგრამ სხვა გამოსავალს ვერ ვხედავ“. საყვარელმა შუამავალმა უპასუხა: „როგორც შენ გაგიხარდება, ისე მოიქეცი!“[16]

ხატიჯე ვაჭრობით იყო დასაქმებული, მაგრამ თვითონ არსად მიემგზავრებოდა. სავაჭროდ სხვას აგზავნიდა და მოგების წილს აძლევდა. ებუ ტალიბი ხატიჯესთან მივიდა და სთხოვა სავაჭროდ მუჰამმედი გაეშვა. ხატიჯემ მუჰამმედი თავისთან ოჯახში მიიპატიჟა და დიდი მოწიწებითა და მოკრძალებით გაუმასპინძლდა. ხატიჯე საყვარელი მუჰამმედის სისპეტაკემ, თავაზიანობამ და სანდომიანი სახის ნახვამ აღაფრთოვანა და მას უთხრა: „ვიცი, სიმართლის მთქმელი, საიმედო, უტყუარი და კარგი ზნეობის ადამიანი ხარ. ამ საქმისთვის იმდენს გადაგიხდი, რამდენიც ჯერ არავისთვის გადამიხდია“...[17] შემდეგ დავალებუ-

16 იბნი სა’დი, ეთ-ტაბაყათი, I, გვ. 41

17 იბნი ისაყი, ეს-სირე, გვ. 59; იბნი ქესირ, ეს-სირე, I, 262

ლი სამსახურისთვის საჭირო ტანსაცმელი მისცა და გააცილა.

ქარავანი მექადან დაიძრა. როცა მექა უკან მოიტოვეს, მეისრემ, ბრძანების თანახმად, ძვირფასი ტანისამოსი საყვარელ შუამავალს ჩააცვა, ნაირ-ნაირი აბრეშუმის ქსოვილებით მორთულ-მოკაზმულ აქლემზე შესვა, აღვირი ხელში დაიკავა და გზა ისე განაგრძეს.

როდესაც ბუსრაში ჩავიდნენ, კვლავ იმ მონასტერთან ახლოს შეჩერდნენ, სადაც ბერი ბაჰირა მოღვაწეობდა. ბაჰირა, რომელიც რამდენიმე ნიშან-თვისების მიხედვით, ძვირფასი მუჰამმედის ბოლო შუამავლობის შესახებ იუწყებოდა, უკვე გარდაცვლილიყო. მისი ადგილი ვინმე ნასტურას დაეკავა. ნასტურამ, რომელიც ყურადღებით უყურებდა მონასტერთან ახლოს გამხმარ ხესთან შეჩერებულ ქარავანს, დაინახა, თუ როგორ აყვავდა უცებ ეს უსიცოცხლო ხე. მან მეისრეს ჰკითხა: „იმ ხის ძირში ვინ ზის?" „ის ჰარემის ტომიდან არის" - უპასუხა მეისრემ. შემდეგ ნასტურამ განაგრძო: „დღემდე იმ ხის ძირში შუამავლის გარდა სხვა არავის შეუსვენებია, მას თვალებში ცოტა სიწითლე თუ აქვს?" მეისრემ დასტურით უპასუხა. მაშინ ნასტურამ წარმოთქვა: „უზენაესი ალლაჰის მიერ ისა შუამავალზე გარდმოვლენილ, წმინდა წიგნ ბიბლიას ვფიცავ, რომ ეს პიროვნება ბოლო შუამავალი უნდა იყოს! ნეტავ, მეც მოვესწრებოდე იმ დღეს, როდესაც მას ეს მისია დაეკი-

სრება!“

მეისრე, რასაც საყვარელი მუჰამმედის შესახებ ისმენდა და ხედავდა, ყველაფერს დეტალურად იმახსოვრებდა და მის მიმართ განცვიფრება უფრო და უფრო ემატებოდა. მის გულში ქვეყნიერების ბატონის მიმართ სიყვარული წარმოიქმნა. უკვე მას დიდი სიამოვნებითა და პატივისცემით ემსახურებოდა. პატარა მინიშნებითაც კი საქმეს დიდი სიხარულით ასრულებდა.

მეისრემ ქალბატონ ხატიჯეს დაწვრილებით უამბო რაც ნახა და გადახდა. მოუყვა, თუ როგორ დაჰყვებოდა ღრუბელი და იფარავდა მუჰამმედს სიცხისგან. როგორ ააჩქარა დავრდომილი აქლემები ერთი ხელის გადასმით. როგორ შეხვდნენ ბერ ნასტურას და რა მოუთხრო მან. მეისრემ ისიც უამბო ხატიჯეს, თუ რა ღირსეულად და პატიოსნად იქცეოდა მუჰამმედი. ეს ყველაფერი იცოდა ქალბატონმა ხატიჯემ, მაგრამ ამ სიტყვებმა კიდევ უფრო დაარწმუნა მუჰამმედის სიდიადეში. ქალბატონმა ხატიჯემ მეისრე გააფრთხილა: ,,რაც ნახე, არავის უამბოო“. მეისრის ნაამბობი ქალბატონმა ხატიჯემ თავის ბიძაშვილ ვარაყა ბინ ნევფელს მოუყვა. ვარაყამ მას დიდი გაოცებით მოუსმინა და უთხრა: „ხატიჯე, რასაც ამბობ ეს ყველაფერი თუ სიმართლეა, მუჰამმედი ამ ხალხის შუამავალი გახდება“.

შუამავალი მუჰამმედი (ს.ა.ს.) თორმეტი წლის ასაკში ბიძამის ებუ ტალიბთან ერთად, სავაჭროდ ბუსრაში იყო, ჩვიდმეტი წლის ასაკში ბიძა

ზუბეირს იემენში გაჰყვა, ოცი წლის ასაკში დამასკოში ეახლა, ხოლო ოცდახუთი წლის ასაკში კი ქალბატონ ხატიჯეს საქონელი გასაყიდად დამასკოში წაიღო. ასე რომ, მან ზუსტად ოთხჯერ იმოგზაურა. გარდა ამ მოგზაურობებისა, ის სხვაგან არსად წასულა.

## 2. რა ვისწავლეთ ამ ნაწილში?

• სად და როდის დაიბადა ქვეყნიერებას წყალობად მოვლენილი შუამავალი მუჰამმედი (ს.ა.ს.)

• რა თქვა ალლაჰის შუამავალმა დაბადებისთანავე?

• რა მნიშვნელოვან მოვლენებს ჰქონდა ადგილი ალლაჰის შუამავლის ქვეყნიერებაზე მოვლინების დროს?

• რა ჰქვია ქალბატონს, ვინც ალლაჰის შუამავლის დედობილობა იტვირთა?

• შუამავლის ძმობილმა აბდულლაჰმა დედას - ჰალიმესა და მამას – ჰარისეს, ალლაჰის შუამავლის (ს.ა.ს.) რომელი მოვლენის შესახებ ამცნო?

• გულის განწმენდის შესახებ ყურანის რომელ სურაშია მოხსენებული?

• შუამავალი მუჰამმედი ჰალიმე ხათუნმა როდის ჩაიყვანა მექაში დედასთან?

• სად ისწავლა ცურვა შუამავალმა მუჰამმედმა?

• სად გახდა შეუძლოდ და სად გარდაიცვალა ძვირფასი ამინე?

• რამდენი წლის იყო ალლაჰის შუამავალი, როდესაც დედა ძვირფასი ამინე გარდაიცვალა?

• რომელ რელიგიას მიეკუთვნებოდნენ ალლაჰის შუამავლის დედა და მამა?

• რამდენ წლამდე იზრდებოდა ალლაჰის შუამავალი ბაბუასთან?

• რა თქვა მექელმა ხალხმა, როდესაც ალლაჰის შუამავლის საოცარი სამართლიანობა და სანდოობა დაინახა?

• რა ჰქვია საზოგადოებას (ორგანიზაციას), რომელსაც ალლაჰის შუამავალი ახალგაზრდულ ასაკში შეუერთდა და რამაც დიდი ზეგავლენა მოახდინა მასზე?

• რას ემსახურებოდა ორგანიზაცია „ჰილ-ფულ-ფუდული?

• რა ზედსახელი შეარქვეს ძვირფას ჰატიჯეს უმაღლესი ზნეობისა და წესიერების გამო?

• რამდენჯერ მიიღო მონაწილეობა სავაჭრო მოგზაურობაში ალლაჰის შუამავალმა?

• სად იმოგზაურა ალლაჰის შუამავალმა?

## III ნაწილი
## საყვარელი შუამავლის ქორწინება

შუამავალი მუჰამმედი ოცდახუთი წლის იყო, როდესაც ძვირფას ხატიჯესთან იქორწინა. ორმოცი წლის ქვრივი ქალბატონი ძვირფასი ხატიჯე ყურეიშის ტომიდან ესადისშვილების გვარს მიეკუთვნოდა. იგი ქონებით, სილამაზით, გონიერებით, ცოდნით, ღირსებითა და წარმომავლობით მდიდარი ქალბატონი იყო. ყურეიშელთა შორის უმაღლესი ზნეობითა და მოხერხებულობით გამოირჩეოდა. „ტაჰირე“, ძალიან სუფთა, ხოლო მას შემდეგ რაც ისლამით გასხივოსნდა „ხუჯჯეთ-ულ-ისლამის“ სახელით გახდა ცნობილი.

ძვირფასი ხატიჯე, მას შემდეგ, რაც მუჰამმედმა (ს.ა.ს.) დამასკოში მისი საქონელი წაიღო და გაყიდა, მისი სამართლიანობითა და აღმატებული ზნეობით აღფრთოვანებული დარჩა. ამ მოვლენის შემდეგ, მოკლე დროში, მისი ახლობლების თანხმობით, მათი ქორწინების საკითხიც გადაწყდა.

ნიქახის წვეულება ძვირფასი ხატიჯეს სახლში გაიმართა. ებუ ტალიბმა და ვარაყა ბინ ნევფელმა სტუმრებს მისალოცი სიტყვით მიმართეს. ნიქახი ვარაყა ბინ ნევფელმა გაჭრა, ხოლო ყურეიშის მოწინავე პირები ნიქახს მოწმეებად ესწრებოდნენ.

აღნიშნული ეპოქის შეუდარებელი ქალბატო-

ნი, ძვირფასი ხატიჯე, მთელი ქორწინების პერიოდში შუამავალ მუჰამმედს ერთგულად ემსახურა და გვერდში ედგა.

შუამავალმა მუჰამმედმა ძვირფას ხატიჯესთან ქორწინებაში 25 წელი გაატარა, რომლის ბოლო ათი წელი შუამავლური მისიის პერიოდს მოიცავს. შესაბამისად, მას (ს.ა.ს.) ძვირფასი ხატიჯეს სიცოცხლეში სხვა ქორწინება არ ჰქონია.

## საყვარელი შუამავლის შვილები

შუამავალ მუჰამმედს (ს.ა.ს.) ძვირფასი ხატიჯესგან ორი ვაჟი და ოთხი ქალიშვილი შეეძინა: ყასიმი, ზეინები, რუქიე, უმმუ, გულსუმი, ფატიმა და აბდულლაჰი. შუამავლობის დროს, ძვირფასი ხატიჯეს გარდაცვალების შემდეგ, მარიასთან იქორწინა და მისგან კიდევ ერთი ვაჟი - იბრაჰიმი შეეძინა. სხვა ცოლებისგან შვილი არ ჰყოლია. ზეინები - უფროსი, ხოლო ფატიმა ყველაზე უმცროსი იყო. ფატიმა მამის ყველაზე საყვარელი შვილი იყო და ის ჰიჯრეთამდე ცამეტი წლით ადრე დაიბადა. ვაჟები მცირეწლოვანი გარდაიცვალნენ. ფატიმას გარდა, შუამავალს ყველა შვილი სიცოცხლეშივე გარდაეცვალა. წმინდა ფატიმა კი შუამავლის გარდაცვალებიდან ექვსი თვის შემდეგ აღესრულა. ის ძვირფას ალიზე იყო გათხოვილი. მუჰამმედის შთამომავლები წმინდა ფატიმას და ალის მემკვიდრეები იყვნენ. უკეთილ-

შობილესი შუამავალი, წმინდა ხატიჯესთან ქორწინების შემდეგაც, ვაჭრობით იყო დაკავებული. მოგებულ ფულს კი ყოველგვარ სასიკეთო საქმეს ახმარდა[18].

## საყვარელი შუამავლის ძვირფას აიშესთან ქორწინება

ალლაჰის შუამავალმა 55 წლის ასაკში ძვირფას ებუ ბექირის ქალიშვილთან, მართლმორწმუნეთა დედა აიშესთან იქორწინა. ეს ქორწინება, უზენაესი ალლაჰის ნებით, ძვირფასი ხატიჯეს გარდაცვალებიდან ერთი წლის შემდეგ შედგა, გარდაცვალებამდე ანუ რვა წელი მასთან ერთად იცხოვრა.

## საყვარელი შუამავლის მრავალი ქორწინების მიზეზები

ალლაჰის შუამავლის სხვა მეუღლეებთან, რომლებთანაც ძვირფასი აიშეს შემდეგ ქორწინება ჰქონდა, სხვადასხვა მიზეზს უკავშირდებოდა. ეს იქნებოდა რელიგიური, პოლიტიკური თუ გულისხმიერებითი. ისინი ყველა ქვრივები და უფრო მეტიც, საკმაოდ ასაკიანებიც იყვნენ. მაგალითად, როდესაც მექაში მუსლიმების წამება გაუსაძლისი გახდა, თანამიმდევართა ნაწილი ეთიოპიაში გადასახლდა.

18 იბნი ისაყი, ეს-სირე, გვ. 59-61; იბნი სა'დი, ეთ-ტაბაყათი, I, 82-85; იბნი ესირ ელ-ბიდაიე, III, 282-285;

## საყვარელი შუამავლის ძვირფას უმმუ ჰაბიბესთან ქორწინება

სუსტი რწმენის მქონე უბეიდულლაჰ ბინ ჯაში, სიღარიბისგან გადარჩენის მიზნით, სხვა რელიგიების მსახურების მოწოდებით, ცდუნებას აჰყვა და ისლამი უარყო. ალლაჰის შუამავლის დეიდაშვილი, ეს ცოდვილი პიროვნება თავის მეუღლეს უმმუ ჰაბიბეს აიძულებდა ანალოგიურ ქმედებას (ისლამის უარყოფას), რაზეც უმმუ ჰაბიბემ ცივი უარი განაცხადა და აღნიშნა, რომ ამქვეყნიურ სიმდიდრეს, ისლამის რჯულზე დარჩენა და სიღარიბეში ცხოვრება ერჩია[19]. ამის შემდეგ იგი ქმარს დაშორდა. უბეიდულლაჰ ბინ ჯაში ელოდა, რომ უმმუ ჰაბიბე სიღარიბეში მოკვდებოდა, თუმცა სულ მოკლე ხანში თავად ალმოხდა სული.

უმმუ ჰაბიბე, იმ დროს მექაში ყურეიშის ჯარის მეთაურის - ებუ სუფიანის ქალიშვილი იყო. მაშინ ალლაჰის შუამავალი ყურეიშელებთან ძალიან რთულ საბრძოლო ვითარებაში იმყოფებოდა. ებუ სუფიანი კი ისლამის სხივის ჩასახშობად მთელს შესაძლებლობას არ იშურებდა.

ალლაჰის შუამავალმა უმმუ ჰაბიბეს რწმენის სიმტკიცის შესახებ მოისმინა. მაშინ ნეჯაშის წერილი მისწერა და სთხოვა: „უმმუ ჰაბიბესთან, რომელიც თქვენთან იმყოფება, ქორწინებას ვაპირებ. გამოუშვით აქეთ, მე ნიქახის საფუძველზე დაქორწინება მსურს!

19 იბნი ჰიშამი, ეს-სირე, I, 223; იბნი სა'დი, ეთ-ტაბაყათი, III, 89;

ნეჯაში უკვე მუსლიმი იყო. წერილისადმი დიდი პატივისცემა გამოიჩინა, იქ მყოფი მუს-ლიმები სასახლში მიიწვია და უმმუ ჰაბიბეს ქორ-წინების საკითხიც აქ გადაწყდა.

ამ ნიქახმა ებუ სუფიანის გამუსლიმებას ჩაუყარა საფუძველი. აქედან ნათლად გამოჩნ-და, ურწმუნოთა მხრიდან ცილისწამება რაოდენ უსაფუძვლო იყო. ამან კი, ალლაჰის შუამავლის გონიერება, მჭერმეტყველება და გულისხმიერება მკაფიოდ წარმოაჩინა[20].

## საყვარელი შუამავლის ძვირფას ჰაფსასთან ქორწინება

ძვირფასი ომერის ქალიშვილი ჰაფსა (რ.ა.) დაქვრივებულიყო. ჰიჯრეთის მესამე წელს, როდესაც ძვირფას ებუ ბექირს და ოსმანს სთხოვა იქორწინებდნენ თუ არა მის ქალიშვილთან, მიუგ-ეს - ვიფიქრებთო.

ერთ დღეს ალლაჰის შუამავალმა ძვირფას ომერს (რ.ა.) ჰკითხა: ჰეი, ომერ, დამწუხრებულს გხედავ, რა არის ამის მიზეზი? ისე, როგორც ქილაში მელნის ფერი ადვილი შესამჩნევია, ალ-ლაჰის შუამავალიც (ს.ა.ს.) ერთი შეხედვით ად-ვილად ამჩნევდა ადამიანში არსებულ დარდსა და სიხარულს. მაშინ ომერმა (რ.ა.) მიუგო: ო, ალლა-ჰის შუამავალო, ჩემ ქალიშვილთან ქორწინება შევთავაზე ებუ ბექირს ან ოსმანს, მაგრამ მათ

20 იბნი ჰიშამი, ეს-სირე, II, 607; იბნი სა'დი, ეთ-ტაბაყათი, I, 258;

უარი მითხრეს. ალლაჰის შუამავალს არასდროს უხაროდა, განსაკუთრებით სამი თანამიმდევრის წუხილი, მაშინ ომერს უთხრა: გინდა, შენი ქალიშვილი მათზე უკეთეს ვინმეს მიათხოვო?

ომერი განცვიფრდა: რადგან იცოდა, რომ ძვიფასი ებუ ბექირისა და ოსმანის გარდა, უკეთესი არავინ იყო. მაშინ მიუგო: „დიახ ალლაჰის შუამავალო!“

ამრიგად, ძვირფასი ჰაფსა ძვირასი ებუ ბექირის, ოსმანისა და სრულიად მართლმოწმუნეთა დედა გახდა. ხოლო ძვირფასი ებუ ბექირი, ოსმანი და ომერი უახლოესი თანამიმდევრები[21].

## საყვარელი შუამავლის ძვირფას ჯუვეირიესთან ქორწინება

ჰიჯრეთის მეხუთე ან მეექვსე წელს, ბენი მუსთალიყის ტომიდან ასეულობით ტყვედ აყვანილთა შორის, ტომის ლიდერის - ჰარისის ქალიშვილი ჯუვეირიეც გახლდათ. მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავლისა და ჯუვეირიეს ქორწინება შედგა, თითოეულმა თანამიმდევარმა ერთხმად განაცხადა: „ჩვენ ალლაჰის შუამავლის მეუღლის – მართლმორწმუნეთა დედის ნათესავს ჩვენს მსახურებაში მუშაობას არ დავუშვებთო“ და ყველა ტყვე გაათავისუფლეს.

ეს ქორწინება ასობით ტყვეობაში მყოფის თა-

21 იბნი ჰიშამი, ეს-სირე, გვ, 237; იბნი სა'დი, ეთ-ტაბაყათი, VII, 83; იბნი ქესირი, ელ-ბიდაიე, V, 294

ვისუფლების მიზეზი გახდა. ძვირფასი ჯუვეირიე ამ გადაწყვეტილებით ყოველთვის კმაყოფილი და გახარებული იყო. მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშე ამბობდა: „მე არ მინახავს ჯუვეირიეზე უფრო მადლიანი და ბარაქით აღსავსე ქალბატონი“[22].

## თავსაფართან დაკავშირებული აიათის გარდმოვლენა და ქორწინების სიბრძნე

საყვარელი შუამავლის მრავალი ქორწინების ერთ-ერთი და მნიშვნელოვანი მიზეზი ისლამის გავრცელებას უკავშირდება. ვიდრე თავსაფართან დაკავშირებული აიათი გარდმოევლინებოდა, ქალბატონები ალლაჰის შუამავალთან მიდიოდნენ, კითხვებს უსვამდნენ და კონკრეტულ საკითხებთან დაკავშირებით ცოდნას იძენდნენ.

მას შემდეგ, რაც ქალების სამოსისა და თავსაფრის შესახებ აიათი გარდმოევლინა და ქალბატონების მათთვის უცხო მამაკაცებთან ერთ გარემოში დასხდომა და საუბარი აიკრძალა, მან უცხო ქალბატონები აღარ მიიღო. მათ ამცნო, რომ შეკითხვები აიშესთვის დაესვათ და პასუხიც მისგან მოესმინათ[23].

კითხვის დამსმელთა რაოდენობა იმდენად ბევრი იყო, რომ ძვირფასი აიშე ვერ ასწრებდა პასუხის გაცემას. ქორწინების კიდევ ერთი მიზეზი,

22 აჰმედ ბინ ჰანბელი, ელ მუსნედი, VI,277; იბნი ჰიშამი, ეს-სირე I, 294

23 ბუხარი, თევჰიდი, 22; იბნი სა’დი, ეთ-ტაბაყათი, VIII, 106

სწორედ ის იყო, რომ ძვირფასი აიშესთვის ტვირთი შეემსუბუქებინა და დასმული შეკითხვები უპასუხოდ არ დარჩენილიყო.

შესაბამისად, ერთი ქალი ამდენ შეკითხვას პასუხს ვერ გასცემდა და უამრავი კითხვა პასუხგაუცემელი დარჩებოდა. ამიტომ, უზენაესმა ალლაჰმა შუამავალს (ს.ა.ს.) ქორწინების ნება დართო.

მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავალმა ძვირფას ხატიჯესთან იქორწინა მექაში ვაჭრობაში ჩაერთო. ვაჭრობაში საიბ ბინ აბდულლაჰი თანამეწილე გახლდათ. ვაჭრობით მოგებული შემოსავლით იგი ღარიბებს აპურებდა, სტუმრებს მასპინძლობას უწევდა, ობლებს თანდგომას არ აკლებდა.

ამ პერიოდში ალლაჰის შუამავალმა ძვირფასი ხატიჯეს მონა ზეიდი მფარველობაში აიყვანა და მონობისგან გაათავისუფლა.

ამასთან ერთად, მცირეწლოვანი ძვირფასი ალი თავისთან მიიღო და შვილივით აღზარდა.

## მსაჯულობა ქააბაში

შუამავალმა მუჰამმედმა, ოცდათხუთმეტი წლის ასაკში, ქააბაში მსაჯულობა ითავა. მაშინ წვიმებსა და წყალდიდობებს ქააბას კედლები საკმაოდ გამოეფიტა. გარდა ამისა, გაჩენილ ხანძარს ქააბა განადგურების პირას მიეყვანა. საჭირო გახდა შენობის ახლად აგება[24]. ყურაიშებმა

24 იბნი ქესირი, ეს-სირე, I, 273

ქააბა იბრაჰიმ შუამავლის მიერ ჩაყრილ საძირკველამდე დაანგრიეს და სალოცავის ახლად შენებას შეუდგნენ. მშენებლობის დროს ყველაზე მთავარი რამ შავი ქვის (ჰაჯერულ ესვედის) თავის ადგილზე მოთასება იყო. ყურაიშები ვერ შეთანხმდნენ, რომელ მათგანს რგებოდა ეს პატივი. ამის გამო, მათ დიდი უთანხმოება მოუვიდათ. აბდუდდარიშვილებმა დაიფიცეს, თუ ამ საქმეს, მათ გარდა, ვინმე ხელს მოჰკიდებდა, სისხლს დაღვრიდნენ. ეს გაუგებრობა რამდენიმე დღეს გაგრძელდა. საქმე შეტაკებამდე უნდა მისულიყო. ამასობაში აბულმუტტალიბის ბიძამ და ერთმა მოხუცმა, ვინმე ჰუზეიფე ბინ მუღირემ თქვეს: „ყურაიშო ხალხო, საქმე მშვიდობიანად მოვაგვაროთ. ვინც კარებიდან პირველი შემოვა, ის იყოს თქვენი მსაჯული“ და ბენი შეიბეს კარებისკენ მიუთითეს. ყველა დაეთანხმა და დაიწყეს ლოდინი, ვინ იქნებოდა ის, ვინც ამ საქმეს ასეთ კრიტიკულ მომენტში მოაგვარებდა. ბოლოს, როგორც იქნა, კარებში სამართლიანობითა და მაღალი ზნეობით გამორჩეული ელ ემინი ანუ ყველასათვის სანდო ადამიანი-მუჰამმედი (ალლაჰი იყოს მისი მფარველი.) შემოვიდა. „აი, ყოვლად ღირსეული ადამიანი ყველა მის გადაწყვეტილებას დავეთანხმებით!

“ — წამოიძახეს ერთხმად. როდესაც მუჰამმედს ვითარება გააცნეს, მან მოითხოვა ქსოვილის მოტანა. ქსოვილი მიწაზე გაშალა და ჰაჯერულ ესვედი (შავი ქვა) მასზე გადაიტანა. ყველა

ტომიდან თითო კაცმა მოჰკიდოს ქსოვილს ხელიო - ბრძანა. შემდეგ, ქვა სადაც უნდა დაედოთ, იქ მიატანინა, აიღო და თვითონ დადო თავის ადგილზე. ამით მოდავეებს სისხლისღვრა თავიდან ააცილა. გადაწყვეტილებით ყველა კმაყოფილი დარჩა და მუშაობა გააგრძელეს[25].



### 3. თავი. რა ვისწავლეთ?

* რამდენი წლის იყო ალლაჰის შუამავალი, როცა იქორწინა და ვისთან შედგა ეს ქორწინება?

* რამდენი წლის იყო ძვირფასი ხატიჯე, როდესაც ალლაჰის შუამავალთან იქორწინა?

* რომელი სახელით გახდა ცნობილი ძვირფასი ხატიჯა, მას შემდეგ, რაც რწმენით გასხივოსნდა?

---

25 იბნი ისჰაყი, ეს-სირე, გვ. 83-105; იბნი ჰიშამ ეს-სირე, I, 192-198; იბნი სა'დი, ეთ-ტაბაყათი, I, 145-147;

* მოიყვანა თუ არა ალლაჰის შუამავალმა სხვა ცოლი, ვიდრე ძვირფასი ხატიჯა ცოცხალი იყო?

* რამდენი შვილი შეეძინა ალლაჰის შუამავალს ძვირფასი ხატიჯესგან?

* რამდენი შვილი შეეძინა ალლაჰის შუამავალს მარიასგან?

* ჰყავდა თუ არა შვილი ალლაჰის შუამავალს ძვირფას ხატიჯესა და მარიას გარდა, სხვა ქორწინებიდან?

* ვისი საშუალებით გაგრძელდა ალლაჰის შუამავლის შთამომავლობა?

* ვისთან გააფორმა მეორე ქორწინება ალლაჰის შუამავალმა და რამდენი წლის იყო ამ დროს?

* რა არის მიზეზი ალლაჰის შუამავლის მრავალი ქორწინების?

* როდის შედგა ალლაჰის შუამავლისა და უმმუ ჰაბიბეს ქორწინება და ვინ გააკეთა ნიქაჰი?

* მიიღო თუ არა ისლამი ებუ სუფიანმა?

* რა ერქვა ძვირფასი ომერის ქალიშვილს, ვისთანაც ალლაჰის შუამავალმა იქორწინა?

* როგორ მოიხსენიებდა ძვირფას ჯუვეირიეს მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი აიშე?

* ვინ არის საჰაბე, რომელიც ძვირფასი ხატიჯეს მონა იყო და ალლაჰის შუამავალმა მონობისგან იხსნა და მფარველობაში აიყვანა?

* როდესაც შუამავალი მუჰამმედი ოცდათხუთმეტი წლის ასაკში გახლდათ, ყურაიშელების მიერ ქა'ღბა საძირკველამდე დანგრეული იქნა, შემდეგ თითოეულმა ტომმა ცალკეული კედლე-

ბი ააშენა. რა საკითხში ვერ მიაღწიეს შეთანხმებას ტომებმა, რომლებისთვისაც ეს მეტისმეტად ღირსეული საქმე იყო?

* როგორი წესით მოათავსა ალლაჰის შუამავალმა ჰაჯერულ ესევედი ქააბას კედლებში?

## 4. ნაწილი
## შუამავლობის მისია და ისლამისკენ მოხმობა

როცა მუჰამმედი ოცდაჩვიდმეტი წლის გახდა, უხილავი ხმები ესმოდა: „ჰეი, მუჰამმედ!" ხოლო, როცა ოცდათვრამეტი წლის შესრულდა, სიბნელეში სხივებს ხედავდა. მუჰამმედი ამ ხილვების შესახებ, მხოლოდ, თავის მეუღლეს ხატიჯეს უყვებოდა.

როცა მუჰამმედი ოცდაჩვიდმეტი წლის გახდა, სანდო სიზმრებს ხედავდა. რასაც სიზმარში იხილავდა, იგივე რეალობაშიც ხდებოდა. ეს მდგომარეობა ექვსი თვე გაგრძელდა. ამის შემდეგ განმარტოება აირჩია, მიდიოდა ადამიანებისგან შორს, ჰირას გამოქვაბულში და იქ ფიქრს მიეცემოდა[26].

ზოგჯერ დაბრუნდებოდა, ქააბას ტავაფს შეასრულებდა და სახლში მიდიოდა ხოლმე. მცირე ხანს დაყოფდა სახლში, შემდეგ საგზალს აიღებდა და ისევ ჰირას გამოქვაბულს მიაშურებდა, სადაც

26 იბნი ჰიშამ ეს-სირე, I, 233-240.

სამყაროსა და გამჩენზე ფიქრებში ჩაიძირებოდა.

მექელები, რომლებიც შუამავალ მუჰამმედს და მის მოქმედებებს ხედავდნენ, ამბობდნენ: „იგი დიად გამჩენზეა შეყვარებულიო“.

## პირველი ზეშთაგონების გარდმოვლენით ისლამის მზემ გამოანათა

პირველი ზეშთაგონება (ვაჰიი) ორმოცი წლის მუჰამმედს გარდმოევლინა. იგი რამაზანის თვეში, ყოველდღე მიდიოდა ჰირას მთაზე, გამოქვაბულში და ფიქრებს მიეცემოდა. რამაზანის თვის მე-17 ღამეს, ორშაბათს, როცა შუაღამე იყო გადასული, ძილში ხმა ჩაესმა, თითქოს ვილაც ეძახდა. თავი წამოსწია, ირგვლივ მიმოიხედა, მაგრამ ვერავინ დაინახა. ძახილი ისევ მოესმა და დაინახა, როგორ გაბრწყინდა ირგვლივ ყველაფერი. შემდეგ ანგელოზი ჯებრაილი გამოეცხადა და უთხრა: „წაიკითხე!“ შუამავალმა უპასუხა: „მე კითხვა არ ვიცი!“ მაშინ ანგელოზმა ხელები ძლიერად შემოუჭირა სხეულზე და უბრძანა: „წაიკითხე!“ მუჰამმედმა ისევ იუარა. მესამეჯერაც იგივე განმეორდა. ანგელოზმა მუჰამმედს ხელი გაუშვა და უთხრა: „მუჰამმედ, წაიკითხე შენი გამჩენი ღმერთის სახელით, მან ადამიანი შედედებული სისხლისგან გააჩინა! წაიკითხე, შენი გამჩენი ყველაზე გულუხვია! მან ასწავლა კალმით, ასწავლა ადამიანს ის, რაც არ იცოდა“. მუჰამმედმა წაკითხვა

სცადა. მისდა გასაკვირად, კითხვა შეძლო. პირველად ანგელოზმა მას სურა „ღელეყის“ პირველი ხუთი აიათი ასწავლა. შემდეგ ეს ხუთი აიათი მუჰამმედ შუამავალმა ჯებრაილ ანგელოზთან ერთად იკითხა[27]. ეს იყო პირველი ზეშთაგონება, რომელიც ალლაჰისაგან მოუვიდა... იმ დღიდან სამყარომ ისლამის მზით განათება დაიწყო.

ალლაჰის შუამავალი მუჰამმედი აღელვებული და გაოგნებული გამოვიდა ჰირას გამოქვაბულიდან და მთიდან დაეშვა. გზაში ისევ მოესმა ანგელოზის ხმა: ,,ეი, მუჰამმედ, შენ უზენაესი ალლაჰის შუამავალი ხარ, მე კი - ანგელოზი ჯებრაილი!“ ამრიგად, მთავარანგელოზი ჯებრაილი თან იხილა და ხმაც გაიგონა მისი.

ჰირას მთიდან სახლში მიმავალ მუჰამმედს უსულო საგნებიც ასე ესალმებოდნენ: „სალამი შენდა, ალლაჰის შუამავალო!“ („ესსელამუ ალეიქუმ ია რესულულლაჰ“). როცა სახლში მივიდა, ათრთოლებულმა ხატიჯეს სთხოვა, რამე მომახურეო. შეშფოთებულმა მეუღლემ მაშინვე მიუტანა მოსასხამი და შემოახვია. როცა დაისვენა და თრთოლვამ გადაუარა, მუჰამმედი მოუყვა ხატიჯეს, რაც ნახა და გადახდა.

## მართლმორწმუნეთა დედის - ძვირფასი ხატიჯეს დამოწმება

ძვირფასი ხატიჯე ამ დღეების დადგომას ელოდა. ის მზად იყო მხარში ამოდგომოდა და

27 იბნი სა'დი, ეთ-თაბაყათი, I-196

დახმარებოდა მუჰამმედს. „უზენაესმა ალლაჰმა დაგიფაროს, მან შენ სიკეთე გიბოძა და არაფერს გისურვებს სხვას, გარდა სიკეთისა! მისი დიდებისთვის, მჯერა, შენ ამ ხალხის შუამავალი გახდები! ვინაიდან შენ გიყვარს სტუმარი, სიმართლის მთქმელი და სანდო ხარ, ღარიბებს ეხმარები, ობლებსა და უთვისტომოებს მფარველობ!“[28]

ასეთი იყო შუამავლობის მაუწყებელი პირველი ზეშთაგონება. შემდეგ, სამი წლის განმავლობაში რაიმე მნიშვნელოვანი აღარ მომხდარა. ამ შუალედში მასთან ანგელოზი ისრაფილი (ალლაჰი დალოცავს მას) მივიდა და ზოგიერთი რამ ასწავლა, მაგრამ ეს არ იყო ზეშთაგონება.

შუამავალი ამ პერიოდში ძალიან განდეგილი და მიუკარებელი გახდა. როცა შუამავალი დამწუხრდებოდა მას, ანგელოზი ჯებრაილი გამოეცხადებოდა და ეტყოდა: „ეი, ალლაჰის საყვარელო ადამიანო, შენ მისი შუამავალი ხარ!“ და ასე ამშვიდებდა მას.

პირველი ზეგარდმოვლენის შემდეგ დაიწყო ისლამის ვალდებულების შესრულება წმინდა მუჰამმედ შუამავალმა. ამ წმინდა მოვალეობას ის 23 წელი ასრულებდა. აქედან 13 წელი - მექაში, ხოლო 10 მედინაში გაატარა.

## მექას პერიოდი

მას შემდეგ, რაც ზეშთაგონება გარკვეული ხნით შეწყდა, ალლაჰის შუამავალი ისევ ჰირას

28 თაბერი, თარიჰი, II, 298-302

გამოქვაბულში წავიდა. როდესაც მთიდან დაბლა მოდიოდა, რაღაც ხმა შემოესმა. როდესაც თავი მაღლა ასწია, მთავარანგელოზი ჯებრაილი დაინახა. ისევ აფორიაქებული შინ დაბრუნდა და თქვა: „დამახურეთ, დამახურეთ!“ ეს იყო დრო, როდესაც ჯებრაილმა (ა.ს.) სურა „მუდდესირი“ ზეშთააგონა.

**„ჰეი შენ, სამოსში გახვეულო! წამოდექი და შეაგონე! და ადიდე ღმერთი შენი! და შენი სამოსი განიწმინდე, და სიბილწე განაგდე! და ნუ იქმ სიკეთეს, რომ უფრო მეტი მოიხვეჭო! და მოითმინე შენი ღმერთის კმაყოფილებისთვის!“ (სურა მუდდესირი 74/1-7)**

**ამის შემდეგ ზეშთაგონების გარდმოვლენა უწყვეტად გაგრძელდა. ამრიგად,** ყურანის ზეგარდმოვლენა 22 წელს, 2 თვესა და 22 დღეს გაგრძელდა. შუამავალი მუჰამმედი წერა-კითვის უცოდინარი (უმმი) იყო, შესაბამისად, მას წიგნი არ წაუკითხავს, არც დაუწერია და არც ვინმესგან უსწავლია.

## პირველი მუსლიმები

მას შემდეგ, რაც ზეშთაგონების გარდამოსვლა განახლდა, პირველი ვინც ვაჰის (ზეშთაგონება) **„წამოდექი და შეაგონე! და ადიდე ღმერთი შენი“!** გარდმოვლენის შემდეგ, ისლამი იწამა, შუამავლის მეუღლე - ძვირფასი ხატიჯე იყო[29]. მან ისლამის ყველა პირობა უყოყმანოდ მიიღო.

29 იბნი ჰაჯერი, ელ-ისაბე, IV, 281-283

შუამავალმა მუჰამმედმა, როგორც ანგელოზმა ჯებრაილმა ასწავლა, ხატიჯეს რიტუალური განწმენდა (აბდესის აღება) გააკეთებინა და მათ ერთად ორი მუხლი ნამაზი ილოცეს.

ეს ჯერ კიდევ მაშინ, როდესაც ხუთი დროის ლოცვის ბრძანება არ იყო გაცხადებული. მხოლოდ დილისა და სამხრობის დროის ლოცვები სრულდებოდა. როდესაც ძვირფასმა ალიმ დაინახა ისინი ლოცვას ასრულებდენ, თავადაც გამოხატა სურვილი და მუსლიმთა რიგებს შეუერთდა[30].

როდესაც ალლაჰის შუამავალმა ადამიანების ისლამისკენ მოხმობა დაიწყო, ის ძალიან მოზომილი და ფრთხილი იყო, შესაბამისად მან ისლამის ქადაგება ახლო ნათესავების თუ მეგობრების მოპატიჟებით დაიწყო.

ძვირფასი ხატიჯე და ალის შემდეგ მის მიერ გაათავისუფლებული მონა ზეიდ ბინ ჰარისე, ძველი და საუკეთესო მეგობარი ძვირფასი ებუ ბექირი, ოსმანი, აბდურრაჰმან ბინ ავფი, საიდ ბინ ები ვაყყასი, ზუბეირ ბინ ავვამი და ტალჰა ბინ უბეიდულლაჰი პირველები იყვნენ, ვინც ისლამის რიგებში შევიდნენ[31].

ეს რვა პიროვნება, რომლებიც ძვირფასი ხატიჯესა და ალის შემდეგ შეუერთდნენ ისლამის რიგებს, „საბიყუნი-ისლამის“ სახელით მოიხსენიებიან.

---

30 იბნი ისჰაყი, ეს-სირე, გვ. 118; იბნი ჰიშამ ეს-სირე, I, 245-247

31 იბნი ჰიშამ ეს-სირე, I, 250-251; თაბერი, თარიჰი, II, 307-309-318

## ფარულიდან აშკარა მოწოდებამდე

ალლაჰის შუამავალი პირველი სამი წელი ადამიანებს ფარულად მოუწოდებდა ისლამისკენ. ისინი თითოდ ან ორ-ორად იღებდნენ ისლამს. გამომდინარე აქედან ამ სამი წლის განმავლობაში მათმა რიცხვმა მხოლოდ ოცდაათს მიაღწია. ღვთისმსახურებებს ოჯახებში ასრულებდნენ, ხოლო ზეგარდმოვლენილ აიათებს ფარულად კითხულობდნენ.

შუამავლობის მეოთხე წელს, სურა „ჰიჯრას" 94-ე აიათი ზეგარდმოევლინა, სადაც უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„ამცნე, რაც გებრძანა და პირი იბრუნე წარმართებისგან!"** აღნიშნული ბრძანების შემდეგ ალლაჰის შუამავალმა მექელებს ღიად მოუწოდა ისლამის მიღებისკენ და აშკარა ქადაგებაც ასე დაიწყო.

ზეგარდმოვლენილ აიათებს ღიად კითხულობდა და ყველა ჭეშმარიტი რწმენის მიღებისკენ მოუწოდებდა. პირველ ხანებში მორწმუნეთა რაოდენობა მცირე იყო. ამ პერიოდში არც მათ გაუწყვეტიათ ურთიერთობა მუსლიმებთან, ვინც ისლამს არ აღიარებდა.

მას შემდეგ, რაც ღვთისმსახურების ბრძანების შემცველი აიათები ზემოევლინა და ამის შესახებ ყურაიშელებმა შეიტყვეს, მიუხედავად იმისა, რომ მუჰამმედს სიტყვამართალ და კეთილზნეობიან პიროვნებად იცნობდნენ, პირი აბრუნეს და მტრობა აღუთქვეს.

## ახლო ნათესავების ისლამზე მოპატიჟება

ცოტა ხნის შემდეგ სურა „შუარას“ 214-ე აიათი ებოძა, სადაც ალლაჰი ბრძანებს: ***„ახლო ნათესავები ალლაჰის სასჯელით შეაშინე და მათ ჭეშმარიტი რწმენისკენ მოუწოდე!“***[32] ამის შემდეგ მუჰამმედმა ძვირფას ალის დაავალა, ყველა ახლო ნათესავი ებუ ტალიბის სახლში მოეწვია. შეკრებილი სტუმრები სუფრასთან დასხდნენ. სუფრაზე ერთი თეფში საჭმელი და ერთი თასი რძე იყო. მუჰამმედი სუფრას მიუჯდა, ალლაჰის სახელი ახსენა, ერთი ლუკმა შეჭამა და შემდეგ მოწვეულ ნათესავებს სთხოვა, მათაც მიერთვათ.

სტუმრების გაკვირვებას საზღვარი არ ჰქონდა, როცა ნახეს, რომ ერთი კაცის სამყოფი საჭმლით ორმოცი კაცი დანაყრდა.

სადილის შემდეგ მუჰამმედს სურდა თავისი ნათესავებისთვის ისლამის რჯულის აღიარებისკენ მოეწოდებინა. ის იყო საუბარი უნდა დაეწყო, რომ ბიძამისმა ებუ ლეჰებმა ღვარძლიანად და დაცინვით თქვა: ,,ჩვენ, დღემდე, ასეთი გრძნეულობა არსად გვინახავს. ჩვენმა ნათესავმა მოგაჯადოვათ. ჩემო ძმისშვილო, შენ უბედურებასა და გაჭირვებას მოგვიტან!“ განაწყენებულმა შუამავალმა ებუ ლეჰებს ასე მიმართა: „შენ, ისეთი მკრეხელობა ჩაიდინე, რაც არცერთ ყურაიშს და არცერთ არაბი ტომის წარმომადგენელს არ გაუკეთებია!“ სტუმრები ისე დაიშალნენ, რომ ის-

32 სურა შუარა, 26/214

ღამის მიღების სურვილი არცერთს გასჩენია.

ამ შემთხვევიდან ცოტა ხნის შემდეგ, მუჰამმედმა ისევ გადაწყვიტა ახლო ნათესავების მოწვევა. მათი დაპატიჟება ისევ ალის სთხოვა. სტუმრებს ისევ ისე მიართვა საჭმელი.

ჭამის შემდეგ შუამავალი ფეხზე წამოდგა და წარმოთქვა:

„ქება-დიდება მხოლოდ ალლაჰისთვის არის განკუთვნილი. დახმარებას მხოლოდ მას ვთხოვ, მისი მწამს და მისი მფარველობის იმედი მაქვს. ჭეშმარიტად ვიცი და თქვენც გეუბნებით, რომ ალლაჰის გარდა, სხვა ღვთაება არ არსებობს. ის ერთადერთია, მას შემცვლელი და მსგავსი არ ჰყავს. არავითარ შემთხვევაში ტყუილს არ გეუბნებით, სიმართლეს გაცნობებთ, თქვენ ერთადერთ უზენაესი ალლაჰის რწმენისკენ გიხმობთ, მე მის მიერ მთელი კაცობრიობისათვის მოვლენილი შუამავალი ვარ. ვფიცავ, რომ როგორც ძილს მიეცემით, ისევე მოკვდებით და ისე გაცოცხლდებით, როგორც იღვიძებთ ხოლმე, შემდეგ კი ყველა თქვენი ნამოქმედარის გამო პასუხი მოგეთხოვებათ. სიკეთის სანაცვლოდ - ჯილდოს, ხოლო ბოროტების სანაცვლოდ სასჯელს მიიღებთ. ეს კი მარადიული სამოთხე ან მარადიული ჯოკოხეთი იქნება. ადამიანთაგან პირველები ხართ, ვისაც საიქიოს სასჯელის შესახებ ველაპარაკები!“

მას შემდეგ, რაც ებუ ტალიბმა შუამავლის სიტყვები მოისმინა, უთხრა: სიტყვას გაძლევ, შენ დასაცავად ერთ წამითაც უკან არ დავიხევ. შენ

გააგრძელე იმის კეთება, რაც გებრძანა, მაგრამ ძველი რწმენის შეცვლის შესახებ არ ვიცი, სული რატომღაც არ მემორჩილება“.

გარდა ებუ ლეჰებისა იქ მყოფმა ყველა ნათესავმა ტკბილად ილაპარაკა, მაგრამ ებუ ლეჰებმა შეკრებილთ მუქარით მიმართა: „აბდულმუტტალიბის შვილებო, სანამ სხვა შეუშლის მას ხელს, თქვენ აღუდექით წინ!“

ებუ ლეჰებს შუამავლის ბიცოლამ შემდეგნაირი გასცა პასუხი: „ჩემო ძმაო, ძმისშვილის ან მისი რჯულის დახმარების გარეშე დატოვება შეგშვენის? გეფიცებით, რომ დღევანდელი სწავლულები აბდულმუტტალიბის მოდგმიდან შუამავლის მოვლენის შესახებ გვაცნობებენ“.

ებუ ლეჰებმა ამ სიტყვების მოსმენის შემდეგ უხამსი ლაპარაკი გააგრძელა. ებუ ტალიბი ებუ ლეჰებს გაბრაზებული მიუბრუნდა და უთხრა: „მშიშარავ! ვფიცავ, სანამ ჩვენ ცოცხალი ვართ, მისი დამხმარე ვიქნებით და დავიცავთ კიდეც“. შემდეგ კი მუჰამმედ შუამავალს მიუბრუნდა: „ჩემო ძმისშვილო, როცა ხალხს გამჩენის რწმენისკენ მოუწოდებ, გვაცოდინე, იარაღს ავისხამთ და მაშინვე შენთან ერთად წამოვალთ!“

**ძვირფასი ალის გამბედაობა**

ბოლოს შუამავალმა მუჰამმედმა აიღო სიტყვა: ***„აბდულმუტტალიბის შვილებო, ვფიცავ, არაბთა შორის, ის, რაც თქვენ ამ ქვეყნისა და საიქიოს სიკეთისათვის მოგიტანეთ, მასზე***

*უკეთესი არცერთ ადამიანს თავის ხალხისთვის არ მოუტანია! მე თქვენ ადვილად წარმოსათქმელ, მაგრამ სასწორზე მძიმედ დამწოლ, ორი სიტყვის თქმისკენ მოგიწოდებთ. ეს სიტყვები კი იმაში მდგომარეობს, რომ ალლაჰის გარდა, სხვა ღვთაება არ არსებობს და მე მისი მონა-მსახური და შუამავალი ვარ. მაშ ასე, რომელი თქვენგანი დაეთანხმება ჩემს მოწოდებას და ამ გზაზე დახმარებას გამიწევს?“* — დასვა კითხვა შუამავალმა.

ყველა გაჩუმდა და მის წინ თავები დახარეს. შუამავალმა ეს სიტყვები სამჯერ გაიმეორა, სამივეჯერ ძვირფასი ალი ფეხზე დგებოდა, ბოლოს წარმოთქვა: „ალლაჰის შუამავალო! ამათთან შედარებით რამდენადაც ასაკით პატარა უნდა ვიყო, მე შენ დაგეხმარები!“ ამ სიტყვების გაგონებაზე შუამავალმა ალის ხელი მოჰკიდა, სხვები კი გაოგნებული დაიშალნენ.

ნათესავების ასეთმა დამოკიდებულებამ უზენაესი ალლაჰის საყვარელი შუამავალი ძალიან გაანაწყენა, მაგრამ მათი ჯოჯოხეთისგან გადასარჩენად ქადაგება უშიშრად გააგრძელა.

## სხვადასხვა ტომების ისლამისკენ მოწოდება და ებუ ლეჰების მტრობა

შენ რაც გებრძანა (ბრძანებები და აკრძალულები), ის აცნობე! სიმართლე სიცრუისგან განაცალკევე, მტრებს განერიდე (მათ სიტყვებს ყურადღება არ მიაქციო!) როცა ღვთი-

ური ბრძანება ეუწყა, საყვარელმა შუამავალმა მექელების ისლამისკენ მოხმობა უკვე აშკარად დაიწყო. ერთ დღეს საფას მთაზე ავიდა და იქედან მოუწოდა ხალხს: „ყურაიშებო, აქ შეიკრიბეთ და მომისმინეთ!“. როცა ტომები შეიკრიბნენ, მათ ასე მიმართა:[33] „ხალხო, საერთოდ ჩემგან ტყუილი გსმენიათ?“ ყველამ ერთხმად უპასუხა: „არა, არ გვსმენიაო“. შემდეგ მან განაგრძო: „უზენაესმა ალლაჰმა მე შუამავლობა მიწყალობა და თქვენთვის მომავლინა“. ამის შემდეგ კი სურა„ ელრაფის“ 158-ე აიეთი წაუკითხა: **„უთხარი: ჰეი, ადამიანებო! უეჭველად, მე ვარ ყველა თქვენგანისთვის შუამავალი ალლაჰისა, რომელსაც ეკუთვნის მეუფება ცათა და ქვეყნისა. არ არსებობს ღვთაება, გარდა მისი! იგი აცოცხლებს და აკვდინებს. მაშ, ირწმუნეთ ალლაჰი და შუამავალი მისი, წერა-კითხვის უცოდინარი ელჩი, რომელსაც სწამს ალლაჰის და მისი სიტყვების. და მისდიეთ მას, ეგების ჭეშმარიტ გზას დაადგეთ თქვენ!“**

შუამავალმა ყურაიშებს ასე მიმათა: „ყურეიშელნო ხალხო, ჩემი და თქვენი მდგომარეობა ასეთია: მტერი რომ დავინახოთ, მტერმა სახლში ჩვენზე ადრე არ მივიდეს და ოჯახს ზიანი არ მიაყენოსო, ხალხო ყვირილით სახლში გავიქცევით (ალყაში ვართ, უკვე გათენდა შეტაკებისთვის მოემზადეთ). ეი, ყურეიშელებო! ახლა თქვენ ამ მთის უკან მტრის ჯარი დგას და სადაცაა თავს უნდა დაგესხათო, რომ გითხრათ, დამიჯერებთ?“

33 ბუხარი, თეფსირი, 4; თირმიზი თეფსირულ ყურანი, 91

ხალხმა ერთხმად იყვირა: დიახ, დაგიჯერებთ, რადგან შენგან დღემდე სიამრთლის თქმის გარდა, სხვა არაფრის მომსწრენი არ ვართო - უპასუხეს შეკრებილებმა.

ამის შემდეგ თითოეული არაბი ტომის სახელი წარმოთქვა: „ჰაშიმის შვილებო, აბდ მენაფის შვილებო, აბდულმუტტალიბის შვილებო, მე თქვენი მომავალი, უეჭველი სასჯელის მაცნე ვარ. უზენაესმა ალლაჰმა ჩემი ახლო ნათესავების ჯოჯოხეთის სასჯელით შეშინება მიბრძანა. მოგიწოდებთ, რათა „ლა ილაჰე ილლელლაჰ ვეჰდეჰუ ლა შერიქელე“ - „ალლაჰი ერთადერთია, ალლაჰის გარდა, სხვა ღვთაება არ არსებობს“ — წარმოთქვათ და ისლამი მიიღოთ! მე კი მისი მონა და შუამავალი ვარ. თუ დამიჯერებთ, სამოთხეში წავალთ. თქვენ სანამ არ აღიარებთ, რომ ალლაჰის გარდა, სხვა ღვთაება არ არსებობს, მე თქვენ ვერც ამ ქვეყნად და ვერც საიქიოს ვერანაირად დაგეხმარებით!“[34]

მსმენელთაგან ებუ ლეჰები გაბრაზდა და ჰკითხა: „ჩვენ ამისთვის შეგვკრიბე?“ შემდეგ ქვა აიღო და საყვარელ შუამავალს ესროლა. სხვებისგან ასეთ წინააღმდეგობას არ ჰქონია ადგილი, ბოლოს შეკრებილები ლაპარაკ-ლაპარაკით დაიშალნენ.

ებუ ლეჰების მიერ გამოჩენილი წინააღმდეგობისა და მტრობის მიზეზზე, სურა „თებბეთის“

34 იბნი ისჰაყი, ეს-სირე, გვ. 188, 191; იბნი სა'დი ტაბაყათი, I, 133; თაბერი, თარიჰი, II, 319

შემდეგი აიათი გარდმოევლინა: „დაე, გაუხმეს ებუ ლეჰებს ხელები; და გაუხმა კიდეც! მას ვერც სიმდიდრემ და ვერც მონაპოვარმა უშველა“...

საყვარელი შუამავალი ამ ამბის შემდეგ, სადაც კი ხალხს ნახავდა, ისლამისკენ მოუწოდებდა. სულიერი მოთხოვნილებებისგან უეჭველი გადარჩენა, დესპოტიზმისგან და სხვა ყოველგვარი ცუდისგან შორს დოგმა, მხოლოდ უზენაესი ალლაჰის რწმენით იქნებოდა შესაძლებელი. სულიერ მოთხოვნილებებსა და სიამოვნებას აყოლილები, სუსტების მჩაგვრელები და სასტიკები, ამ მოწოდებას მტკიცედ შეეწინააღმდეგნენ. როდესაც თქვეს, რომ ყველაფერ ამას ბოლო უნდა მოეღოსო, შუამავალი მუჰამმედის მოწოდებები უარყვეს და ვინც მისი იწამა, მათაც გადაემტერნენ.

წარმართები თავდაპირველად დასცინოდნენ შუამავალს, შემდეგ გადაწყვიტეს, რომ ზეწოლითა და წამებით შეეცვალათ ვითარება. მათ მორწმუნეების რწმენის ჩახშობა და ისლამის გავრცელების პროცესის ჩაქრობა უნდოდათ[35].

## წარმართების მხრიდან მჩაგვრელობა და ძალადობა

მას შემდეგ რაც მუსლიმების წინააღმდეგ ძალადობა და მჩაგვრელობამ უკიდურესი ფორმა მიიღო, ალლაჰის შუამავალმა ერთ-ერთი საჰაბეს - ერქამ ბინ ებულ ერქამის სახლი უსაფრთხო

35 იბნი ქესირი, ელ-ბიდაიე, III, 38-41

თავშესაფარად აირჩია[36]. ვიწრო ქუჩაზე, საფას გორაკის აღმოსავლეთით მდებარე სახლი, ხელსაყრელი გარემო იყო იმისთვის, რომ მარტივად ყოფილიყო გაკონტროლებული მიმდრებარე ტერიტორიაზე ვინ მიდი-მოდიოდა.

ალლაჰის შუამავალი ისლამს აქ ქადაგებდა და მუსლიმებიც სწორედ აქ იკრიბებოდნენ. უამრავმა მექელმა ამ სახლში მიიღო ისლამი. აღნიშნული სახლი, მუსლიმთა ცენტრად მოიხსენიებოდა, მას „დარულ ისლამი“ ეწოდა.

მათ, რომლებმაც შუამავლის ქადაგებას ყური არ უგდეს, გადაწყვიტეს მისთვის წინააღმდეგობა გაეწიათ. ჯერ დასცინოდნენ, შემდეგ ერთად შეიკრიბნენ და მას „ჯადოქარი“, „გიჟი“ და სხვა დამცინავი მეტსახელები შეარქვეს. თუმცა თავად აღიარებდნენ იმას, რომ შუამავალი მუჰამმედი მსგავს თვისებებს ატარებდა.

მისთვის ცუდი მეტსახელების შესარქმევად შეკრებილ წარმართთაგან ველიდ ბინ მუღირე ამბობდა: არა, ის ჯადოქარი არ არის. ჩვენ გვინახია უამრავი ჯადოქარი, მისი სირტყვები არც ჯადოქარის ჩურჩულია, არც შეთხზული რამე. რადგან, ჯადოქრები ზოგჯერ მართალს, ზოგჯერ სიცრუესაც ამბობენ. ჩვენ კი მუჰამმედისგან სიცრუე დღემდე არასდროს გვსმენია. ის არც შეშლილი და არც გიჟი არ არის, რამეთუ ჩვენ ვიცით, რა და როგორია სიცრუე. მას არც მსგავსი რამე აღენიშნება. ის არც პოეტია, რამეთუ ჩვენ ლექსე-

36 იბნი ჰაჯერი, ეს-ისაბე, I, 28-29

ბის ყველა სახეობის კარგად გაგვეგება. რასაც ის კითხულობს, ლექსებს არანაირად არ ჰგავს.

## აიათების მოსმენისგან თავი ვერ შეიკავეს

გავლენიანი წარმართები, რომლებიც ცდილობდნენ სხვადასხვაგვარი წამებით, ძალადობით ადამიანებისთვის ჭეშმარიტი რწმენის გზაზე ხელი შეეშალათ და წინააღმდეგობა გაეწიათ, ხელს უშლიდნენ მოესმინათ აიათები, რომელსაც მათ ალლაჰის შუამავალი უკითხავდა. თუმცა თავად ღამის პერიოდში ალლაჰის შუამავლის საცხოვრებელთან ახლოს მიდიოდნენ, იმალებოდნენ და ყურანის აიათებს ასე უსმენდნენ. ხოლო, როდესაც დილა შემოანათებდა, დაიფანტებოდნენ. ერთმანეთისგან ფარულად მისული წარმართები, ამ ყველაფრის გამო ერთმანეთს არცხვენდნენ. შემდეგ იტყოდნენ: ასე აღარასდროს მოვიქცეთო, მაგრამ მეორე დღეს ისევ იმავეს აკეთებდნენ, ერთმანეთისგან ფარულად მივიდოდნენ და ისევ ისე მიყუჟულები უსმენდნენ. ხოლო გათენებისას, როცა ერთმანეთს ხედავდნენ, ისევ გაკვირევებული რჩებოდნენ.

მაგრამ, იმის გამო, რომ სხვა წარმართების დასაცინი არ გამხდარიყვნენ და მათ წინაშე ამპარტავნობა გამოეჩინათ და სხვა კიდევ ვინ მოთვლის რამდენი ფუჭი ფიქრების გამო, ისლამის მიღებაზე უარი თქვეს. უფრო მეტიც, ისინი სხვა-

საც უშლიდნენ ხელს ჭეშმარიტი რწმენის მიღე-ბის გზაზე. ისინი ისევ ისე გაიძახოდნენ ქუჩებში: „მუჰამმედი ჯადოქარია!“

ისლამის სინათლე დღითი დღე უფრო და უფრო წინ მიიწევდა, რასაც წარმართები მდგო-მარეობიდან გამოჰყავდა. მიხვდნენ, რომ დაცინ-ვა არ იყო გამოსავალი და გადავიდნენ შემდეგ მცდელობაზე, ძალადობა-ჩაგვარაზე. შუამავა-ლი მუჰამმედის სახლის წინ სიბინძურე დაყარეს, კარები სისხლით შეუღებეს, ხოლო გზაზე, სადაც მას უნდა გაევლო, ეკლები მიმოაბნიეს.

თუკი მექაში ვინმე მივიდოდა, ისლამის შეს-ახებ მოისმენდა, წარმართები მას გაჰყვებოდნენ და აქეზებდნენ, რომ მათ რაც მოისმინეს სიცრეა და არ უნდა დაეჯერათ.

ამასთან ერთად, პირველ მუსლიმებს შორის ჯერ სუსტების ჩაგვრა დაიწყეს, ხოლო შემდეგ განურჩევლად სუსტისა და ძლიერისა, ძალადობ-ნენ ყველაზე. მიუხედავად ამ ყველაფრისა, ვერ აბრკოლებდნენ ისლამის გავრცელებას, პირიქით, ის უფრო მეტად მიიწევდა წინ. ეს მდგომარეობა კი წარმართებისთვის უფრო მეტად შემაწუხებე-ლი იყო, რის გამოც ყველა ღონეს მიმართავდნენ.

წარმართები, რომლებიც ურწმუნოებას და-ჟინებით იყვნენ ჩაჭიდებული და არც წამება-ძალ-ადობამ გამოიღო შედეგი, გადაწყვიტეს ალლაჰის შუამავლისთვის სიცოცხლის მოესწრაფათ ანუ მისი ფიზიკური ლიკვიდაცია დაგეგმეს.

## ებუ ჯეჰილის ზღვარდაგასული ძალადობა

წარმართთა მეთაური, ებუ ჯეჰილი ასე ამბობდა: „ხვალ, იმხელა ქვას, რამხელას აწევასაც შევძლებ, ავიღებ და როდესაც ის სეჯდეზე დაემხობა, ზედ კისერზე დავადებ“. დანარჩენმა წარმართებმაც მას მხარი აუბეს და თქვეს: „შენ ოღონდ ეგ გააკეთე და ჩვენც შენ გვერდით ვიქნებით!“

მეორე დღეს, როდესაც ალლაჰის შუამავალი ქააბაში მივიდა და ლოცვის აღსასრულებლად დადგა, ებუ ჯეჰილმა აიღო დიდი ქვა და მასთან მიახლოება დაიწყო. ამ დროს იგი საშინელმა შიშმა შეიპყრო და უკან გაიქცა. ხელიდან ძალა გამოეცალა და ქვა ძირს დაუვარდა. როდესაც ეს ყველაფერი იქვე ახლოს მყოფმა წარმართებმა შენიშნეს, ებუ ჯეჰილს ჰკითხეს, რა მოხდა, რა მოგივიდა? მან მიუგო: „მე მსგავსი რამ არასდროს მინახავს. ვხედვადი, მოუთვინიერებელი ლომი ჩემს გასანადგურებლად მორბოდა.

ებუ ჯეჰილმა ბევრჯერ სცადა მსგავსი რამ, მაგრამ ყოველ ჯერზე წარუმატებელი მცდელობა ჰქონდა.

ამ და მსგავსი ვითარების მნახველთა ნაწილი ისლამის ჭეშმარიტებას აღიარებდა, ხოლო მეორე ნაწილი მტრობის გამკაცრების მხარდაჭერას განაგრძობდა. ამ მიზნით, შუამავალ მუჰამმედს ზოგჯერ თავს ესხმოდნენ, ზოგჯერ ფიზიკურ შეურაცხყოფას აყენებდნენ, საბოლოო ჯამში წარმართთა ძალადობას საზღვარი არ ჰქონდა.

სწორედ ასეთი გაუსაძლისი ძალადობის შედეგად, შეჰიდად დაეცა პირველ მუსლიმთაგან იასირის მეუღლე სუმეიიე ხათუნი, რომელსაც ებუ ჯეჰილმა შუბი მუცელში ჩასცა და სასიკვდილო დარტყმა მიაყენა[37].

4. რა ვისწავლეთ ამ ნაწილში?

- რამდენის წლის იყო ალლაჰის შუამავალი, როცა სანდო სიზმრების ხილვა დაიწყო?
- რამდენი ხანი გაგრძელდა ალლაჰის შუამავლის მიერ სანდო სიზმრების ხილვა?
- სად ზეგარდმოევლინა ალლაჰის შუამავალს პირველი ზეშთაგონება?
- რამდენი წლის იყო ალლაჰის შუამავალი, როდესაც პირველი ზეშთაგონება ზემოევლინა?
- რომელმა ანგელოზმა აუწყა ალლაჰის შუამავალს პირველი ზეშთაგონება?
- სად გარდმოევლინა ალლაჰის შუამავალს პირველი ზეშთაგონება? რომელი სურას რამდენი აიათი იყო?
- ვის მოუყვა თავდაპირველად ალლაჰის შუამავალმა პირველი ზეშთაგონების ზემოევლინის შესახებ?
- რამდენი ხანი გაგრძელდა ზეშთაგონების შეწყვეტა, მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავალს პირველი ზეშთაგონება ზემოევლინა?

37 იბნი ები შეიბე, ელ-მუსანნეფი, VIII, 42; იბნი სა'დი ტაბაყათი, III, 264

- რამდენი წელი მექაში და რამდენი წელი მედინაში დაყო ალლაჰის შუამავალმა, როდესაც პირველი ზეშთაგონების შემდეგ, ისლამის ქადაგება დაიწყო?
- რამდენი წლისა და რამდენი თვის განმავლობაში გაგრძელდა და სრულიქმნა ყურანის აიათების გარდმოვლენა?
- რას უწოდებნენ პიროვნებას, ვისაც არც წიგნის კითხვა, არც წერა არ შეეძლო და არც ვინმესგან ცოდნა ჰქონდა მიღებული?
- ვინ იყო პირველი, ვინც ალლაჰის შუამავლის იწამა?
- ვინ იყო ის, ვინც ალლაჰის შუამავალი და ძვირფასი ხატიჯა ლოცვის დროს დაინახა და თავადაც მუსლიმი გახდა?
- ვის მოუწოდა ისლამის მიღებისკენ პირველებს, როდესაც ალლაჰის შუამავალმა ისლამის ქადაგება დაიწყო და ამ მისიას სიფრთხილით ეკიდებოდა?
- ვინ არიან პირველი მუსლიმები ძვირფასი ხატიჯესა და ალის შემდეგ?
- რა ჰქვია რვა პიროვნებას, ვინც ძვირფასი ხატიჯესა და ალის შემდეგ ისლამი მიიღო?
- რამდენი ხანი გაგრძელდა ალლაჰის შუამავლის მიერ ფარული ქადაგება?
- რამდენი იყო მუსლიმების რაოდენობა პირველ ხანებში?
- შუამავლობის მერამდენე წელს გარდმოევლინა სურა „ჰიჯრას“ 94-აიათი, სადაც ალლაჰის

შუამავალს აშკარა ქადაგებაზე გადასავლას უბრძანებდა?

- მიუხედავად იმისა, რომ ყურეიშელებმა ალლაჰის შუამავლის სიმართლისა და ზნეობის შესახებ იცოდნენ, როდის იბრუნეს მისგან პირი და გადაიქცნენ მტრებად?
- რა სახის სასწაულს ჰქონდა ადგილი, როდესაც ალლაჰის შუამავალმა ძვირფასი ალი გაგზავნა და ნათესავი ებუ ტალიბის სახლში ისლამის ქადაგების მიზნით მიიწვია?
- რომელი ბიძია გადაემტერა და შეურაცხყოფა მიაყანა ალლაჰის შუამავალს, როდესაც ისინი ებუ ტალიბის სახლში ისლამის ქადაგების მიზნით მიიწვია?
- როდესაც ალლაჰის შუამავალმა ნათესავები ებუ ტალიბის სახლში ისლამის ქადაგების მიზნით მიიწვია, ვინ იყო ის, ვინც ებუ ლეჰებს, რომელიც შუამავალს უხამსი სიტყვებით მიმართავდა, შემდეგი სიტყვებით მიმართა: „მშიშარავ, სანამ ჩვენ ცოცხალი ვიქნებით, მისი დამხმარე ვიქნებით და მას დავიცავთ. ასევე ალლაჰის შუამავალი დაამშვიდა და უთხრა: „ჩემო ძმიშვილო, მთავარია ვიცოდეთ, როდის მოგესურვება ადამიანების დიადი გამჩენის რწმენის გზაზე ქადაგება. მაშინვე შენთან გავჩნდებით და შენი მხარდამჭერები ვიქნებით!“
- როდესაც ალლაჰის შუამავალი ნათესავებს ისლამისკენ მოუწოდებდა არავისგან წი-

წინააღმდეგობა არ შეხვედრია და მათ თავები დახარეს.  ვინ იყო ამ დროს, ვინც სამივეჯერ ფეხზე წამოდგა და ალლაჰის შუამავალს უთხრა: „მართალია ასაკით ყველაზე პატარა ვარ, მაგრამ მე დაგეხმარები!“

- რომელი სურა გარდმოევლინა, როდესაც ალლაჰის შუამავალი ნათესავებს ისლამისკენ მოუწოდებდა, ებუ ლეჰების მიერ გამოჩენილი წინააღმდეგობისა და მტრობის მიზეზზე?
- რა გზებს მიმართეს ალლაჰის შუამავლისა და მუსლიმების შესაჩერებლად მას შემდეგ, რაც ისლამის გავრცელებამ დღითიდღე მატება დაიწყო, რასაც წარმართები ვერ ეგუებოდნენ,?
- ვინ გახდა პირველი შეჰიდი, ვინც ვერ გაუძლო წარმართთა ძალადობას?
- ვინ იყო ის, ვინც ძვირფასი სუმეიიე სასიკვდილოდ გაიმეტა?

## 5. ნაწილი
## ჰიჯრეთი ეთიოპიაში

მას შემდეგ, რაც მუსლიმები წარმართთა მიერ უმოწყალო ძალადობის მსხვერპლი ხდებოდნენ და ამან უფრო და უფრო გაუსაძლისი ფორმა მიიღო, ალლაჰის შუამავალმა მათ უთხრა: „თქვენ ეთიოპიაში წადით, უზენაესი ალლაჰი თქვენ იქ სიმშვიდეს გარგუნებთ და თქვენ ისევ ერთად შეგკრებთ!...“[38]

შუამავლური მისიის მეხუთე წელს საჰაბეთაგან ათი მამაკაცი და ხუთი ქალბატონი, სულ თხუთმეტი პიროვნებისგან შემდგარი ჯგუფი მექადან ეთიოპიის მიმართულებით გზას დაადგა.

შუამავლური მისიის მეექვსე წელს, ძვირფასი ჰამზასა და ომერის გამუსლიმების შემდეგ, მუსლიმებმა ძალები მოიკრიბეს და ისლამმა უფრო ფართოდ გავრცელება დაიწყო.

ეთიოპიაში გადასახლებულთა პირველი ჯგუფი, მეფე ნეჯაშმა კეთილად მიიღო, მეორე ჯგუფი, რომელიც 80 კაცისა და 10 ქალისგან შედგებოდა, შუამავლური მისიის მეშვიდე წელს წავიდა. ეს მას შემდეგ, რაც წარმართებმა მუსლიმების მატებასთან დაკავშირებული აქტიურობა ნახეს.

ამასობაში, წარმართები, რომლებიც ისლამის გავრცელებას ყოველმხრივ ხელს უშლიდნენ,

38 იბნი ისჰაყი, ეს-სირე, გვ. 194, 191; იბნი სა'დი ტაბაყათი, I, 203-204 ; თაბერი, თარიჰი, II, 411; იბნი ქესირი, ელ-ბიდაიე, III, 94

ისევ აქტიურად გამოდიოდნენ ალლაჰის შუამავლის წინააღმდეგ. ისინი შუამავალს სხვადასხვა კითხვებსაც უსვამდნენ. გაკვირვებული რჩებოდნენ ზეგარდმოვლენილი აიათების სიბრძნითა და ალლაჰის შუამავლისგან მიღებული პასუხებით.

## გარღვეული ბლოკადა

მუსლიმთა რაოდენობა დღითი დღე მატულობდა, რის შესაჩერებლადაც წარმართები ყველა გზას მიმართავდნენ. ამჯერად წარმართებმა მუსლიმების ბლოკადაში მოქცევა და მათთან სავაჭრო საქმიანობის სრული შეწყვეტის გადაწყვეტილება მიიღეს. მათ დადეს ფიცი, რომ ისინი მუსლიმებისგან არაფერს არც იყიდდნენ და არც არაფერს მიჰყიდდნენ. აღნიშნული შეთანხმება დაწერეს და ქააბას კედელზე გამოაკრეს.

მუსლიმები ებუ ტალიბის უბანში იყვნენ შეკრებილი. წარმართები ამ უბანში მცხოვრებლებისთვის არაფრის შეტანის უფლებას არ აძლევდნენ. არცერთ ვაჭარს არ აძლევდნენ უფლებას, რომ აღნიშნულ უბანში შესულიყო და რაიმე საკვები პროდუქტი გაეყიდა.

აღნიშნულ უბანში ბლოკადაში მოქცეული მუსლიმები, იმის გამო, რომ გარედან არანაირი ჰუმანიტარული საშუალება არ შედიოდა, შიმშილის ზღვარზე აღმოჩდნენ. მათ მხოლოდ შეეძლოთ ჰაჯობის პერიოდში გასულიყვნენ თავიანთი უბნიდან. მაგრამ, როცა მექაში მოსული

მექარავნეებისგან რაიმეს ყიდვას დააპირებდნენ, წარმართები ვაჭრებს თხოვდნენ, საქონელი რაც შეიძლება ძვირი დაეფასებინათ, რის გამოც მუსლიმები ბევრს ვერაფერს ყიდულობდნენ. იმდენად მძიმე აღმოჩნდა ბლოკადის პირობებში ცხოვრება, რომ მუსლიმები იძულებული იყვნენ ხის ფოთლები ეჭამათ. ბავშვები შიმშილისგან მწარედ მოთქვამდნენ ხოლმე.

მუსლიმთა შორის მდიდრებმა, რაც თუ ქონება გააჩნდათ, ყველაფერი ღარიბების დასახმარებლად გაიღეს. თუმცა არც ეს აღმოჩნდა საკმარისი. ბლოკადა სამი წელი გაგრძელდა, რამაც წარმართები იმედით აღავსო. მათთვის მწუხარებად ისიც საკმარისი იყო,  რომ ისლამი გავრცელებას არ ანელებდა..

უზენაესმა ალლაჰმა წარმართების მიერ ქააბაში ჩამოკიდებულ შეთანხმებას მღრღნელი მიუჩინა, რომელმაც გარდა „ბისმიქე ალლაჰუმმე“ სიტყვებისა, ყველაფერი გაღრღნა და გაანადგურა.

ამ საკითხის შესახებ ალლაჰის შუამავალს ზეშთაგონების საშუალებით ემცნო. ალლაჰის შუამავალმა, აღნიშნულთან დაკავშირებით, ბიძას - ებუ ტალიბს შეატყობინა. ეს ამბავი ებუ ტალიბმა წარმართებს აცნობა და უთხრა, რომ თქვენ მიერ ქააბაში ჩამოკიდებული შეთახმება მღრღნელმა შეჭამა, მხოლოდ „ბისმიქე ალლაჰუმმე“ სიტყვებილაა დარჩენილი. ხოლო დანარჩენი ნაწილი, სადაც ძალადობასა და ნათესავებთან ურთიერ-

თობის გაწყვეტას გულისხმობდა, განადგურებულია. მიდით ქაღ'ბაში, ნახეთ და ბოლოსდაბოლოს უარი თქვით ზღვარგადასულ ძალადობაზეო.

როდესაც წარმართები ქააბაში მივიდნენ და გარდა „ბისმიქე ალლაჰუმმე“, სიყყვებისა, ყველაფერი შეჭმული დახვდათ, გაკვირევებული დარჩნენ[39]. მას შემდეგ, წარმართთა ზოგიერთმა ავტორიტეტმა, შუამავლური მისიის მეათე წელს, ბლოკადის შეწყვეტის გადაწყვეტილება მიიღო, თუმცა მტრობა ისევ გრძელდებოდა და ისლამის გავრცელების შესაჩერებლად ხელთარსებულ ყველა ღონეს მიმართავდნენ.

მიუხედავად ამისა, ისლამი სწრაფად გავრცელებას განაგრძობდა. საყვარელი შუამავალი მუჰამმედ მუსტაფა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) კაცობრიობის სიბნელიდან სინათლეში გამოყვანას და უმცერებისგან გადარჩენას მთელი შესაძლებლობით თავდაუზოგავად განაგრძობდა. ბედნიერებას წვეული მორწმუნეები კი, სულიერი ძლიერებით შემკობილი, დიად გამჩენს მადლიერებას სწირავდნენ. ისინი წარმართთა შეურაცხყოფისა და ძალადობის წინაშე უფრო მტკიცედ და შეუპოვრად იდგნენ.

## მწუხარების წლები

ალლაჰის შუამავალს, ქადაგების დაწყებიდან მეათე წელს, ჯერ უფროსი ვაჟიშვილი ყასიმი,

39 იბნი ისჰაყი, ეს-სირე, გვ. 210; იბნი ჰიშამი, ეს-სირე, I, 376; იბნი სა'დი ტაბაყათი, I, 209 ; თაბერი, თარიჰი, II, 79.

ხოლო მცირე ხნის შემდეგ მეორე ვაჟიშვილი აბდულლაჰი გარდაეცვალა.

ისევ შუამავლური მისიის მეათე წელს შუამავლის ბიძა - ებუ ტალიბი, რამდენიმე დღის შემდეგ კი საყვარელი მეუღლე, მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი ხატიჯა გარდაიცვალა. ერთმანეთის მიყოლებით დამდგარი გარდაცვალების შემთხვევების გამო, აღნიშნულ წელს „მწუხარების წელი" ეწოდა[40].

ამ ყველაფერმა კი წარმართები გაახარა, რის გამოც მუსლიმებისა და ალლაჰის შუამავლის მიმართ უფრო მეტი სისასტიკე გამოიჩინეს. წარმართები, რომლებიც ებუ ტალიბის რიდის გამო, მისი მფარველობის ქვეშ მყოფ ალლაჰის შუამავალს ბევრ რამეს ვერ უბედავდნენ, მისი გარდაცვალების შემდეგ ალლაჰის შუამავლისა და მუსლიმების წინააღმდეგ ფიზიკური ძალადობა უფრო გაამკაცრეს.

## ტაიფელების რწმენისკენ მოწოდება

მექელები რწმენას არ იღებდნენ. პირიქით, ისინი მუსლიმებს მხოლოდ ავიწროებდნენ, წამების ზომებს ცვლიდნენ და უფრო უმოწყალონი ხდებოდნენ. ყოველივე ამის გამო, ალლაჰის შუამავალი ძალიან დამწუხრებული იყო. ჰიჯრეთამდე ერთი წლით ადრე, როდესაც ალლაჰის შუამავალი ორმოცდათორმეტი წლის იყო, ზეიდ ბინ ჰარისესთან ერთად ტაიფში წავიდა. ტაიფელებს

40 ებუ ია'ლა, ელ-მუსნედი, IV, 299, VIII, 74

ერთი თვის განმავლობაში რჩევა-დარიგებებს უკითხავდა. თუმცა არც აქ ირწმუნა ვინმემ. დას-ცინეს, ფიზიკურად გაუსწორდნენ, განდევნეს, ბავშვებმა კი ქვები დაუშინეს.

მოწყენილი, დაღლილი უკან დაბრუნდა, ფეხები დაესერა, ზეიდის თავი ჰქონდა დასისხ-ლიანებული, საკმაოდ მწველი მზე ანათებდა, გზის პირად ღონემიცლილი დაისვენეს, სისხლი მოიწმინდეს. ამის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა მექაში მიმავალმა ჯერ ღრუბელი ნახა, რომელიც ჩრდილად ეფარებოდა, შემდეგ კი მთავარანგე-ლოზი ჯებრაილი.

ანგელოზმა ჯებრაილმა ალლაჰის შუამავალს უთხრა: „მუჰამმედ, უდავოდ უზენაესმა ალლაჰმა უწყის, რაც გითხრა შენმა ხალხმა. ეს არის ანგე-ლოზი და ეს არის მთები, რომლის ბრძანებაშიც მოაქცია უზენაესმა ალლაჰმა. რაც მოგესურვოს, ის უბრძანე შენი ხალხისთვის და იგი უთუოდ შეასრულებს“.

მაშინ ანგელოზმა, ორი მთა აჩვენა - ებუ ყუბეისი და ქუაიქინი, რომლებიც მექას ორი მხ-რიდან გარს ეკვროდა და უთხრა: „ო, მუჰამმედ, თუ ისურვებ, ეს ორი მთა მექელებს თავზე ჩამოემხოს, მიბრძანე და ასეც მოხდება!“

ალლაჰის შუამავალმა მას ასე უპასუხა: „არა! მე ხომ კაცობრიობის წყალობად ვარ მოვლენილი. მე მხოლოდ უზენაეს ალლაჰს ვთხოვ, წარმართთა შთამომავლობიდან დაადგინოს მომავალი თაო-ბა, რომელიც იწამებს უზენაეს ალლაჰს და მას არ

დაუდგინოს მოზიარე!“

მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავალი ტაიფიდან მექაში ბრუნდებოდა, „ნაჰლად“ წოდებულ ადგილას გარკვეული დროით შეისვენა. ამ დროს, როდესაც იგი ლოცვისთვის დადგა, ნუსაიბინის ჯინთაგან ერთმა ჯგუფმა გაირა, რომელსაც ყურანის კითხვის ხმა შემოესმა. შემდეგ ალლაჰის შუამავალს ამცნეს და ისლამი მიიღეს. შემდეგ შუამავალმა (ს.ა.ს.) მათ სთხოვა, როდესაც თავიანთ თემთან მივიდოდნენ, ისლამი მათთვისაც ექადაგათ. როდესაც ჯინებმა მათ თემს ისლამის შესახებ უამბეს, მათგან ყველამ ისლამი იწამა. აღნიშნული საკითხის შესახებ ყურანში, სურა „ჯინშია“ გაცხადებული[41].

## მიღ’რაჯის სასწაული

**ბნელი ღამე იყო, როდესაც ალლაჰის შუამავალი ტაიფიდან მექაში დაბრუნდა. ყოველ მხარეში მტერი იყო ჩასაფრებული, მას წასასვლელი არსად ჰქონდა. რამდენიმე თვე მექაში რთულ პირობებში გაატარა.** ერთ ღამეს იგი ბიძა ებუ ტალიბის ქლიშვილთან - უმმი ჰანთან მივიდა. მაშინ უმმი ჰანს ისლამი არ ჰქონდა მიღებული.

ალლაჰის შუამავალი იმ დღეს ძალიან განაწყენებული იყო. აბდესის აღების შემდეგ, ღმერთს პატიება სთხოვა, ხალხის რწმენისთვის და ბედნიერებისთვის შეევედრა. ძალიან დაღლილი და

41 იბნი სა’დი ტაბაყათი, I, 212 ;

მშიერი იყო, ამიტომ ქილოფზე წამოწვა და ჩაეძინა.

ამ დროს ანგელოზი ჯებრაილი გამოეცხადა, შუამავალი გააღვიძა და უზენაესი ალლაჰის მიწვევით, ჯერ ქააბაში, შემდეგ ყუდუსში - მესჯიდი აყსაში, იქიდან კი ჩვენთვის რთულად წარმოსადგენ ფორმაში ცად აამაღლა, სამოთხე ჯოჯოხეთი იხილა და დიად გამჩენს ესაუბრა.

როდესაც იგი მიღ'რაჯიდან დაბრუნდა, ის ადგილი, სადაც მას ჩაეძინა, ისევ თბილი იყო.

ჰიჯრეთამდე ერთი წლით ადრე, რეჯების მთვარის 27-ე ღამეს მომხდარ ამ სასწაულს „მირაჯი“ ეწოდა. ალლაჰის შუამავალი მირაჯში სულიერად და ფიზიკურად ამაღლდა.

მირაჯის ღამეს მან უამრავი ღვთიური ჭეშმარიტება იხილა, ხუთი დროის ნამაზი სწორედ ამ ღამეს იქნა ნაბრძანები. გარდა ამისა, სურა „ბაყარას“ ბოლო ორი აიათი იქნა ნაბოძები. მირაჯის შესახებ ყურანის სურა „ნეჯიმ“, „ისრასა“ და წმინდა ჰადისებში არის გადმოცემული[42].

ალლაჰის შუამავალმა ტაიფიდან დაბრუნების შემდეგაც განაგრძო ადამიანების ისლამისკენ მოწოდება. მიუხედავად წარმართთა წინააღმდეგობისა და ფიზიკური ძალადობისა, ყოველგვარი სირთულისა იგი მოთმინებით იტანდა ყველაფერს და ადამიანებს ისლამს უქადაგებდა.

მექა, ყოველწლიურად, ჰაჯობის პერიდოში

42 ბუხარი, მესაქიბულ-ენსარი, 42; თირმიზი, თეფსირულ ყურანი, 20; იბნი ჰიშამ, ეს-სირე, I, 403; ბეიჰაყი, ეს-სუნენი, I, 255

შორი გზებიდან მოსული მორწმუნეებით ივსებოდა. ალლაჰის შუამავალი ამ დროს ბაზრობებზე მიდიოდა და მექაში მოსულ არაბ ტომებს ისლამს შესახებ უქადაგებდა. წარმართები კი მას ყოველთვის ხელს უშლიდნენ და დაბრკოლებებს უქმნიდნენ.



ფოტოზე ხედავთ ყუდუსში მდებარე აყსას მეჩეთს, ადგილს, საიდანაც ალლაჰის შუამავალი მიღ'რაჯს ამაღლდა.

## აქაბეს შეთანხმებები

საყვარელი შუამავალი, შუამავლური მისიის მეათე წელს, ჰაჯობის პერიოდში მედინადან ჩასულ ექვს პიროვნებას შეხვდა და ესაუბრა. მათ ყურანიდან აიათები წაუკითხა და ისლამზე მიი-

პატიჟა. ექვსმა პიროვნებამ ნამდვილად გულით ირწმუნა უზენაესი ალლაჰისა და შუამავლის მოწოდებები. მათ ისლამი გაითავისეს და რწმენა განიმტკიცეს. შემდეგ მათ შუამავლისგან თავიანთ სამშობლოში დაბრუნების ნება ითხოვეს და წავიდნენ.

ეს ექვსი პიროვნება პირველი მედინელი მუსლიმი გახდა. აქედან ერთი წლის შემდეგ, შუამავლური მისიის მეთერთმეტე წელს, ისევ ჰაჯობის პერიოდში, თორმეტმა მედინელმა ალლაჰის შუამავლის მიწვევა მიიღო და მუსლიმი გახდა. მათ დადეს პირობა, რომ უზენაეს ალლაჰს მოზიარეს არ დაუდგენდნენ, არ იმრუშებდნენ, ცილს არავის დასწამებდნენ, ქალიშვილებს არ მოკლავდნენ და უზენაეს ალლაჰსა და მის შუამავალს დაემორჩილებდონენ[43].

ამ მოვლენას პირველი აქაბეს შეთანხმება ეწოდა.

## სიხარულის წლები

მედინელებთან დადებული აქაბეს ეს შეთანხმება დიდ მნიშვნელობას ატარებდა. ალლაჰის შუამავალმა ამ შეთანხმებაში მონაწილეებისთვის ისლამისა და ყურანის შესასწავლად მუსაბ ბინ უმეირი მათთან ერთად მასწავლებლად მედინაში გაგზავნა.

ამ შეთანხმების შემდეგ მედინაში დაბ-

43 იბნი სა'დი ტაბაყათი, I, 226-204 ; თაბერანი, ელ-მუ'ჯემულ ქებირი, VIII, 31; ბეიჰაყი, დელაილუნ-ნუბუვვე, II, 394

რუნებული ეს'ადი და მისი მეგობრები თავიანთ ტომებს დღედაღამ ისლამის შესახებ უყვებოდნენ და მათ რჯულისკენ მოუწოდებდნენ. ამ მოწოდებამ მნიშვნელოვანი შედეგი გამოიღო და მედინაში ისლამის სწრაფად გავრცელება დაიწყო.

ალლაჰის შუამავალი, მედინაში ისლამის ესოდენ სწრაფმა გავრცელებამ, ძალიან გაახარა. გამომდინარე აქედან, ამ წელს „სიხარულის წელი" ეწოდა.

ჰაჯობის დრო იყო იდგა. მუს'აბ ბინ უმეირთან ერთად, მედინელ მუსლიმთაგან 73 კაცი და 2 ქალი მექაში ჩავიდა. ჰაჯობის დასრულების შემდეგ, საყვარელ შუამავალს, ისევ აქაბესთან შეხვდნენ. ეს'ად ბინ ზურარემ, 12 თანმხლებ პირთან ერთად, ყველა ტომის სახელით, შუამავალს მედინაში ჰიჯრეთი შესთავაზა.

მაშინ ალლაჰის შუამავალმა მათ ასე მიმართა: „თქვენგან მხოლოდ უზენაესი ალლაჰის მიმართ მონა-მსახურებასა და მისთვის მოზიარის არდაწესებას, ჩემი და საჰაბეების შეფარებასა და დაცვას მოვითხოვ. რისგანაც საკუთარ თავს იცავთ, იმისგან ჩვენც უნდა დაგვიფაროთ!" „გარდა ამისა, საყვარელმა შუამავალმა მათ პირობა ჩამოართვა, უზენაეს ალლაჰს მოზიარეს არ გაუჩენდნენ, არ იქურდებდნენ და იმრუშებდნენ, ცილს არავის დასწამებდნენ, შვილებს არ მოკლავდნენ, ტყუილს არ იტყოდნენ და კეთილი საქმეების კეთებას არ შეეწინააღმდეგებოდნენ".

მედინელებმა ალლაჰის შუამავლის თხოვნა

სიხარულით მიიღეს, თუმცა ჰკითხეს: „ალლაჰის შუამავალო, თუკი ამ გზაზე ჩვენ თავს გავწირავთ, სანაცვლოდ რას დავიმსახურებთ?“ - „სამოთხეს“ - მიუგო ალლაჰის შუამავალმა. მაშინ ალლაჰის შუამავალს ხელი მოჰკიდეს და ერთგულება აღუთქვეს. ალლაჰის შუამავალმა მათ შორის მედინელი 12 პიროვნება, რომლებმაც წერა-კითხვა იცოდნენ და ავტორიტეტული იყვნენ, წარმომადგენლებად დანიშნა.

წარმომადგენლებმა უზენაეს ალლაჰს მადლობა შესწირეს იმისთვის, რომ მისი წყალობით, შუამავლის სიყვარულის ღირსი გახდნენ. „მივიღეთ ალლაჰისა და მისი შუამავლის მოწოდება, მოვისმინეთ და ქედი მოვიხარეთ“ - მათ ამ სიტყვებით სიხარული და მორჩილება გამოხატეს.

აქაბეს ბოლო შეთანხმებით, მედინა მუსლიმებისთვის, მშვიდ თავშესაფარ ადგილად იქცა. მექელმა წარმართებმა, რომლებმაც აქაბეს მეორე შეთანხმების შესახებ გაიგეს, მუსლიმების მიმართ უმოწყალო დამოკიდებულება გამოხატეს და მათმა დამოკიდებულებამ უფრო სასტიკი ფორმა მიიღო.

## მითითება მედინასკენ

მუსლიმებმა ვითარების შესახებ ალლაჰის შუამავალს ამცნეს და ჰიჯრეთისთვის ნება ითხოვეს.

„მეცნობა ის ქალაქი, სადაც თქვენ ჰიჯრეთში უნდა წახვიდეთ. ეს ქალაქი იესრიბია (მედინა).

წადით იქ და იქაურ მუსლიმ ძმებს შეუერთდით! უზენაესმა ალლაჰმა ისინი თქვენ ძმებად ცნო, ხოლო იესრიბი (მედინა) თქვენთვის უსაფრთხო სამშობლოდ აქცია!“ ალლლაჰის შუამავლის ნებართვისა და რჩევა-დარიგებების შემდეგ, მუსლიმებმა ერთმანეთის მიყოლებით, ჯგუფ-ჯგუფად მედინაში გადასახლება დაიწყეს[44].

მექაში დატუსაღებულების, ავადმყოფების, ალლაჰის შუამავლისა და ძვირფასი ალის გარდა, მუსლიმი აღარ დარჩენილა.

ეშმაკი, რომელიც ნეჯიდელი მოხუცის ფორმაში გამოეცხადა

მუსლიმების მექადან მედინაში წასვლის საკითხმა მექელი წარმართები გამოაფხიზლა. ისინი გადაწყვეტილების მისაღებად დარულ ნედვეში შეიკრიბნენ, სადაც მნიშვნელოვან საკითხებს განიხილავდნენ. ამ დროს ეშმაკი მათ ნეჯიდელი მოხუცის ფორმაში გამოცხადდა. როდესაც ებუ ჯეჰილმა მუჰამმედის მოკვლასთან დაკავშირებით წარმოთქვა წინადადება, მაშინვე დაემოწმა და თქვა: „აი, რასაც ეს პიროვნება ამბობს, ის გავაკეთოთო“. წარმართები მაშინვე შეთანხმდნენ ამ გადაწყევტილებაზე და თითოეული ტომიდან თითო კაცის სახით სულ ორმოცი პიროვნება აირჩიეს[45].

44 იბნი სა’დი ტაბაყათი, I, 226-204 ; თაბერანი, ელ-მუ’ჯემულ ქებირი, VIII, 31; ბეიჰაყი, დელაილუნ-ნუბუვვე, II, 394

45 იბნი ჰიშამი, ეს-სირე, I, 124; იბნი სა’დი, ტაბატათი, I, 227

ეს პიროვნებები ღამით ალლაჰის შუამავლის სახლთან მივიდნენ, ალყა შემოარტყეს და მის გამოსვლას დაელოდნენ. მაშინ ალლაჰის შუამავალს მთავარანგელოზი ჯებრაილი გამოეცხადა, რომელმაც ვითარებისა და ჰიჯრეთის ნებართვის შესახებ ამცნო.

ალლაჰის შუამავალმა იმ ღამეს ძვირფას ალის თავის საწოლში დაწოლა და მისთვის მექელების მიერ მიბარებული ამანათების მეპატრონეებზე გადაცემა სთხოვა.

**ალლაჰის შუამავლის ჰიჯრეთი**

ჰიჯრეთის ღამეს, ურწმუნოებმა ალლაჰის შუამავლის სახლს ალყა შემოარტყეს. ამ დროს შუამავალი სახლიდან სურა „იასინის“ პირველი ათი აიათის კითხვით გამოვიდა, ხელში ერთი მუჭა მიწა აიღო და ურწმუნოთ თავზე გადააყარა. ამის წყალობით, მათ შორის უვნებლად გაიარა და ებუ ბექირის სახლთან მივიდა. წარმართებიდან ის ვერცერთმა ვერ შენიშნა.

საყვარელი შუამავალი და ძვირფასი ებუ ბექირი გამოქვაბულში, სულ სამი დღე-ღამე დარჩნენ. შემდეგ კი მედინასკენ დაიძრნენ.

იმ ღამეს ალლაჰის შუამავლს თავის სახლთან განლაგებული წარმართები დილამდე ელოდნენ. როდესაც დილით სახლში შეიჭრნენ, ნახეს, რომ საწოლში ძვირფას ალის ეძინა. მაშინვე, მიხვდნენ, რომ ალლაჰის შუამავალი მექადან წასულიყო და დაუყოვნებლივ დაედევნენ, თუმცა ის ველარ იპ-

ოვეს[46].

საყვარელი შუამავლის მისიის მეცამეტე წელს, ჰიჯრის კალენდრის მიხედვით, რებიულევველს 12 (ჩვენი წელთა აღრიცხვით 622 წელს) მედინაში ჰიჯრეთით, ალლაჰის შუამავლის სხივმოფენილ მედინაში ცხოვრების ათწლიანი პერიოდი დაიწყო.

## მედინას პერიოდი

ალლაჰის შუამავლისა და საჰაბეების მედინაში ჰიჯრეთით, მუსლიმებისთვის ახალი ერა დაიწყო. როდესაც ალლაჰის შუამავლის მექადან მედინას მიმართულებით მოგზაურობის შესახებ ამბავი გავრცელდა, მედინას მცხოვრებლებმა დიდი სიხარულით მიიღეს და მუსლიმები მასთან შესაგებებლად გზას დაადგნენ.

## პირველი მეჩეთი

ალლაჰის შუამავალი პირველად ყუბაში მივიდა, იქ პირველი მეჩეთი ააგო, სადაც ათი დღე დაჰყო და შემდეგ მედინასკენ გასწია.

## პირველი ჯუმის ლოცვა

ჯუმა დღე იყო, შუადღისას რანუნას დაბლობში წინ მიიწევდნენ, როდესაც ალლაჰის შუამავალს ჯუმის ლოცვის ვალდებულებასთან დაკავშირებით ზეშთაგონება ზემოევლინა, სადაც მაშინვე პირველი ჯუმის ლოცვა შეასრულა.

46 სუჰეილი, რავზაულ-უნუფი, II, 309

ალლაჰის შუამავლის მედინაში შესვლას დიდი სიხარული და ემოციები თან ახლდა.

პირველ ხანებში, იმის გამო, რომ მედინაში მეჩეთი არ იყო, ლოცვები იქ სრულდებოდა, სადაც ალლაჰის შუამავალი იყო დაბინავებული.

რამდენიმე ხნის შემდეგ ალლაჰის შუამავალმა მეჩეთის ასაგებად ის ადგილი შეისყიდა, სადაც მისვლის დღეს თავისი აქლემი დაიჩოქა. ამავე მეჩეთის გვერდით ალლაჰის შუამავლისთვის საცხოვრებელი ოთახები იქნა მიდგმული.

## შუამავლის გიდი - ება ეიუბელ ენსარი

ჰიჯრეთის პირველ ხანებში ალლაჰის შუამავალი ებუ ეიუბელ ენსარ -ჰალიდ ბინ ზეიდის სახლში ცხოვრობდა, შემდეგ კი მეჩეთის გვერდით ალლაჰის შუამავლისთვის საცხოვრებელი ოთახები იქნა მიდგმული და იქ გადაბარგდა[47].

## ენსარისა და მუჰაჯირის ძმობა

ამავე პერიოდში, ალლაჰის შუამავალმა მექელი მუსლიმები, რომლებმაც ყველაფერი მექაში დატოვეს და მედინელი მუსლიმები, ძმებად გამოაცხადა. თითოეულმა მედინელმა მექადან ჩასული მულიმი საკუთარ სახლში მიიღო, ისინი ყველაფერს რაც გააჩნდათ, მიწის ნაკვეთებს, ბაღ-ვენახებს, ოჯახსა თუ ქონებას, ორად ყოფდნენ და ყველაფერს ამგვარად თავიანთ მუჰაჯირ

47 იბნი, ქესირი, ეს-სირე, II, 280

ძმებს უნაწილებდნენ[48].

სამოცდაათზე მეტი ღარიბი მუსლიმი, რომელსაც არაფერი გააჩნდა, მეჩეთის დერეფანში მოწყობულ კუთხეში „ესჰაბი სუფფად“ წოდებულ ადგილას დაბინავდა. ისინი გამუდმებით ალლაჰის შუამავლის გვერდით იყვნენ, მის სიტყვებს იზეპირებდნენ და ისლამს სწავლობდნენ.

შემდეგ კი ისინი მედინას მიმდებარე დასახლებებში ისლამის მასწავლებლებად მიდიოდნენ.

ჰიჯრეთის პირველ წელს, როდესაც მედინაში უკვე მეჩეთი იქნა აგებული, ხუთი დროის ეზანი იკითხებოდა.

ჰიჯრეთის მეორე წელს, ალლაჰის შუამავალმა ებუ ბექირის ქალიშვილთან - ძვირფას აიშესთან იქორწინა.

## 5. რა ვისწავლეთ მეხუთე ნაწილში?

* სად, რამდენი მუსლიმისგან შემდგარი ჯგუფი და მერამდენე წელს გაემგზავრა შუამავლური მისიით?

* რა ერქვა ხელმწიფეს, რომელმაც ეთიოპიაში ჩასული მუსლიმები კარგად მიიღო?

* რა მოვლენების გამო ეწოდა შუამავლური მისიის მეათე წელს „მწუხარების წელი“?

* ვისთან ერთად წავიდა ალლაჰის შუამავალი ტაიფში ისლამის ქადაგების მიზნით?

48 აჰმედ ბინ ჰანბელი, ელ-მუსნედი, III, 235; იბნი სა’დი, ეთ-თაბაყათი, I, 255

* რა მოხდა, როდესაც ალლაჰის შუამავალი ტაიფიდან უკან ბრუნდებოდა და „ნაჰლედ“ წოდებულ ადგილას ლოცვის შესასრულებლად მცირე ხნით შეისვენა?

* ვის სახლში იმყოფებოდა ალლაჰის შუამავალი, როდესაც „მიღ’რაჯის“ (ცად ამაღლება) სასწაული მოხდა?

* სად და სად წაიყვანა მთავარანგელოზმა ჯებრაილმა ალლაჰის შუამავალი „მიღ’რაჯის“ ცად ამაღლების სასწაულის ღამეს?

* როგორ დახვდა დატოვებული ადგილი „მიღ’რაჯის“ ცად ამაღლების სასწაულის ღამეს, როდესაც ალლაჰის შუამავალი უკან დაბრუნდა?

* როდის განხორციელდა მიღ’რაჯის სასწაული?

* როგორ ამაღლდა ალლაჰის შუამავალი მიღ’რაჯს?

* როდის დადგინდა სავალდებულოდ ხუთი დროის ლოცვა?

* ყურანის რომელ სურაშია გაცხადებული მიღ’რაჯის შესახებ?

* ვინ არიან პირველი მედინელი მუსლიმები?

* რა ეწოდა აქაბეს პირველ შეთანხმებას?

* მედინას რომელი ტომის თითქმის ყველა წევრი მუსლიმი გახდა მუს’აბ ბინ უმეირის მაღალი გარჯის შედეგად?

* რის გამო ეწოდა იმ წელს „სიხარულის წელი“?

* აქაბეს მეორე შეთანხმების წინ თუ შემდეგ

განხორციელდა მიღ’რაჯი?

* ყველაზე ბოლოს მექადან ვინ გადავიდა ჰიჯრეთში?

* ვისთან ერთად წავიდა ჰიჯრეთს ალლაჰის შუამავალი?

* რომელ მთაზე რამდენი დღე დარჩა ალლაჰის შუამავალი ჰიჯრეთის დროს?

* ჩვ. წ. აღ. რომელ წელს განხორციელდა ჰიჯრეთი?

* რამდენ წელს გაგრძელდა ალლაჰის შუამავლის მედინას ერა?

* სად ააგო პირველი მეჩეთი ალლაჰის შუამავალმა ჰიჯრეთის დროს?

* რამდენი დღე დაყო ყუბაში ალლაჰის შუამავალმა ჰიჯრეთის დროს მეიდნაში გამგზავრებამდე?

* სად ემცნო ალლაჰის შუამავალს ჯუმის ლოცვის სავალდებულოობის შესახებ?

* რომელ საჰაბესთან დაბინავდა სტუმრად ალლაჰის შუამავალი ჰიჯრეთის პირველ ეტაპზე?

* რა ჰქვიათ მექადან მედინაში ჰიჯრეთით გადასულ მუსლიმებს?

* რა ჰქვიათ მედინელ მუსლიმებს, რომლებმაც მექადან ჰიჯრეთით გადასულ მუსლიმებს ძმურად გაუყეს ყველაფერი?

* მედინაში გადასახლებულები, რომლებსაც არც სახლ-კარი და არც არაფერი გააჩნდათ, მეჩეთის გვერდით დერეფანში „სუფფად“ წოდებულ ადგილას დაბინავდნენ. ისინი ალლა-

ჰის შუამავლის განუყოფელი მეგობრები იყვნენ. იზეპირებდნენ მის სიტყვებს და სწავლობდნენ ისლამს. რა ეწოდებათ სუფფას მაცხოვრებლებს?

* როდის იქორწინა ალლაჰის შუამავალმა ძვირფასი ებუ ბექირის ქალიშვილთან - აიშესთან?





## 6. თავი

## ალლაჰის შუამავლის ბრძოლები

ჰიჯრეთის შემდეგ, მედინაში შეკრებილი მუსლიმების წინააღმდეგ, მექელ წარმართებს, მედინას შემოგარენში მცხოვრები იუდეველებისა და ფარისევლების სახით, სამი სხვადასხვა მტერი ჰყავდათ. გამომდინარე აქედან, საფრთხე უფრო მეტად იყო გაზრდილი.

ესოდენ მნიშვნელოვანი საფრთხის წინაშე ალლაჰის შუამავალმა ახალი თავდაცვითი ზომები მიიღო.

### ბედირის ომი

მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავალი მედინაში ჰიჯრეთით გადავიდა, მედინაში ურთიერთობები და ვითარებები დაალაგა და მუსლიმები გააძლიერა. ამრიგად, ისლამი დღითი დღე წინ მიიწევდა და მუსლიმები ძალებს იკრებდნენ.

მეორე მხრივ, წარმართები მუსლიმების წინააღმდეგ გასალაშქრად ემზადებოდნენ და ბრძოლისთვის მიზეზებს ეძებდნენ.

ბოლოს, ჰიჯრეთის მეორე წელს (624 წ), წარმართები 1000 -კაციანი ჯარით მედინას მიმართულებით დაიძრნენ. ამრიგად, ბრძოლა მედინასთან ახლოს, ბედირის ველზე გაიმართა. ამ ომში მუსლიმთა ჯარი 313 მებრძოლისგან შედგებოდა. წარმართთა წინააღმდეგ გამართულ ბრძოლაში მუსლიმებმა სუფთა გამარჯვება მოიპოვეს.

ებუ ჯეჰილთან ერთად, ამ ბრძოლაში წარმართთა ავტორიტეტული პიროვნებები იქნენ

მოკლული. საერთო ჯამში სამოცდაათამდე პიროვნება ტყვედ აიყვანეს, რომელთა შორის ასევე მექას გავლენიანი წარმართებიც იყვნენ.

ალლაჰის შუამავალმა, ტყვეთა ერთი ნაწილი - გამოსასყიდის სახით, ხოლო მეორე ნაწილი, ვინც წერა-კითხვა იცოდა, მედინელი ბავშვებისთვის წერა-კითხვის სწავლების პირობით გაათავისუფლა.

ეს მოვლენა, როგორც მექელი, ასევე მედნიელი უამრავი ვინმეს გამუსლიმების მიზეზი გახდა.

## უჰუდის ომი

უჰუდის ომი, მთვარისეული კალენდრის მიხედვით, შევვალის თვეში მოხდა. (625 წ). ბედირის ომში დამარცხებული წარმართები, ერთი წლის შემდეგ, 3000-კაციანი ჯარით, მედინას მიმართულებით დაიძრენ. ალლაჰის შუამავალმა წარმართთა წინააღმდეგ 700 მეომრისგან შემდგარი ჯარი მოამზადა და უჰუდის ველზე მტერს დაუპირისპირდა. თავდაცვითი ხასიათის ბრძოლაში, ალლაჰის შუამავალს კბილი მოტყდა, და სახე დაუსისხლიანდა. აგრეთვე, ძვირფას ჰამზასთან ერთად, სამოცდაათამდე თანამიმდევარი საჰაბე, ბრძოლის ველზე შეჰიდად დაეცა.

უჰუდის ომიდან ოთხი წლის შემდეგ ბენი ნადირის ლაშქრობა გაიმართა.

ბენი ნადირის ტომს, მანამდე ალლაჰის შუამავალთან შეთანხმება ჰქონდა დადებული. თუმ-

ცა, უჰუდის ომის შემდეგ, მათ დაარღვიეს შეთანხმება და ალლაჰის შუამავლის ლიკვიდაცია განიზრახეს. ამიტომ ბენი ნადირის წინააღმდეგ ლაშქრობის შემდეგ ისინი მედინადან გაძევებული იქნენ. ამის შემდეგ მედინაში მყოფი მუსლიმები კიდევ უფრო გაძლიერდნენ.

ჰიჯრეთის მეოთხე წელს, წარმართები, მედინადან გაძევებული იუდეველები და ფარისევლები საკმაოდ დიდ საფრთხედ ჩამოყალიბდნენ. ისინი ნებისმიერ მომენტში თავდასხმისთვის ემზადებოდნენ. ალლაჰის შუმავალი, ერთი მხრივ, მათ წინააღმდეგ თავდაცვით ზომებს იღებდა, ხოლო, მეორე მხრივ, ისლამის მიღების მსურველ თემებში თანამიმდევრებს აგზავნიდა, რომლებიც ხალხს ისლამს უქადაგებდნენ.

## ნეჯიდელების ღალატი

მედინას შემოგარენში მცხოვრებმა ტომმა, ალლაჰის შუამავალს ელჩი გაუგზავნა და სთხოვა, ისლამის შესასწავლად მათთვის მასწავლებელი დაენიშნა. მათი მოთხოვნის საფუძველზე საჰაბეთაგან თორმეტი პიროვნება მასწავლებლად გაგზავნეს.

რეჯის მახლობლად მათ 200-კაციანი მტერი დაახვედრეს, რის შედეგადაც რვა მათგანი შეჰიდად დაეცა. ამ ფაქტს ისლამის ისტორიაში „რეჯის მოვლენა“ ეწოდა.

ასევე, ნეჯიდის ერთ-ერთი ლიდერის - ებუ

ბერას მოთხოვნის საფუძველზე, მათთვის ის-ლამის სასწავლებლად ესჰაბთაგან სამოცდაათი პიროვნება იქნა გაგზავნილი. სუფფას მკვიდრი სამოცდაათი პიროვნება ბი'ი მაუნეს ტერიტო-რიას მიუახლოვდა, მიუხედავად უსაფრთხოების გარანტიისა, უღალატეს დადებულ პირობას და თავს დაესხნენ. შედეგად სამოცდაათივე მათგანი შეჰიდად დაეცა. ამ ფაქტს ისლამის ისტორიაში „ბი'რი მაუნეს“ ტრაგედია ეწოდა.

## ხენდეყის ომი

მექელი წარმართები მედინაზე განხორ-ციელებული მესამე თავდასხმის შემდეგ ბენი ნადირის იუდეველებთან გაერთიანდნენ და 10 000-კაციანი ჯარი შეკრიბეს. ალლაჰის შუამა-ვალმა კი, სელმანი ფარისის რეკომენდაციის თა-ნახმად, მედინას მახლობლად გათხარა ხენდეყი და 3000-კაციანი ჯარით თავდაცვითი ომის წარ-მოებისვის მოემზადა[49].

ომის დაწყების შემდეგ მედინელმა ბენი ყურეიაზს იუდეველებმა შეთანხმება დაარღ-ვიეს, ღალატი გამოიჩინეს, მექელ წარმართებს შეუერთდნენ და მუსლიმებს ზურგის მხრიდან შეუტიეს. მაგრამ უზენაესმა ალლაჰმა ძლიერი გრიგალით მტერი ირგვლივ მიმო-ფანტა. წარმ-ართები, რომლებსაც გულში შიში ჩაუვარდათ,

49 იბნი ჰიშამი, ეს-სირე, I, 220; ელ-მეღაზი, I, 441; იბნი სა'დი, ეთ-თაბაყათი, II, 65-74.

პანიკამ მოიცვა და თავს მექასკენ გაქცევით უშველეს.

## ჰაიბერის ომი

ჰიჯრეთის მეშვიდე წელს, ისლამმა არაბეთის ნახევარკუნძულზე სწრაფი გავრცელება დაიწყო, რამაც მტერი უფრო არაეფექტური გახადა. ამ წელს ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მოვლენა ჰაიბერს გათავისუფლებაა.

მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავალი მედინაში გადასახლდა, იუდეველი ტომები, რომლებმაც ალლაჰის შუამავალთან შეთანხმება დადეს და შემდეგ თავადვე დაარღვიეს, მედინადან თითოეულად გაძევებული იქნენ.

აღნიშნულ იუდეველ ტომთაგან ბენი ნადირის ტომი ჰეიბერში იყო განლაგებული. ალლაჰის შუამავალმა 1600-კაციანი ჯარით ჰაიბერისკენ გაილაშქრა, სადაც ერთკვირიანი ალყის შემდეგ ჰაიბერი გაათავისუფლა. ამრიგად, იუდეველებისგან მოსალოდნელი ინტრიგები და საფრთხეც თავიდან იქნა აცილებული.

## მუთეს ომი

მუთეს ომი ჰიჯრეთის მერვე წელს მოხდა. ეს იყო ომი, რომელიც ალლაჰის შუამავლის მიერ გაგზავნილი ელჩის შეჰიდად დაცემის მიზეზით დაიწყო. ეს იყო ომი, სადაც 100 000-კაციან რო-

მაულ ჯარს 3000-კაციანი მუსლიმი ჯარი ეომებოდა.

ამ ომში, ისლამურ ჯარში ალლაჰის შუამავლის ბრძანების თანახმად, ისლამის დროშა ჯერ - ზეიდ ბინ ჰარისეს, შემდეგ - ჯაფერ ბინ ები ტალიბს, ბოლოს კი აბდულლაჰ ბინ რევაჰას გადაეცა. სამივე მათგანის შეჰიდად დაცემის შემდეგ ისლამის დროშა ჰალიდ ბინ ველიდმა აღმართა.

ლაშქრობა, რომელიც ყუდუსის მახლობლად მოხდა, საჰაბეთა შეუდარებელი გმირობითა და გამბედაობით, მოთმინებითა და საოცარი საომარი წესებით, ისლამურმა ჯარმა მტკიცე გამარჯვება მოიპოვა. მას შემდეგ უკან გაბრუნებულ რომაელებში ისლამისადმი მტრული დამოკიდებულება საკმაოდ შესუსტდა.

**რა ვისწავლეთ მე-6 ნაწილში**

* რამდენი სახის მტერი ჰყავდათ ჰიჯრეთის შემდეგ მედინაში შეკრებილ მუსლიმებს?

* როდის მოხდა ბედირის ომი?

* რომელ ჯარს რამდენ-რამდენი მებრძოლი ჰყავდა ბედირის ომში?

* რომელ ომში მოკლეს ებუ ჯეჰილი?

* რამდენი ტყვე აიყვანეს მუსლიმებმა ბედირის ომში?

* რა პირობით იქნა გათავისუფლებული ბედირის ომში აყვანილ ტყვეთა ნაწილი?

* რისი მიზეზი გახდა ალლაჰის შუამავლის

მიერ ტყვეთა ერთი ნაწილის - გამოსასყიდის სახ-ით, ხოლო მეორე ნაწილის, ვინც წერა-კითხვა იცოდა, მედინელი ბავშვებისთვის წერა-კითხვის სწავლების პირობით გათავისუფლება?

* რომელ ჯარს რამდენ რამდენი მებრძოლი ჰყავდა უჰუდის ომში?

* როგორ დაშავდა უჰუდის ომში ალლაჰის შუამავალი?

* ალლაჰის შუამავლის რომელი ბიძა დაეცა შეჰიდად უჰუდის ომში?

* რამდენი მუჰაჯირი და რამდენი ენსარი დაეცა შეჰიდად უჰუდის ომში?

* რის გამო იქნა გაძევებული ბენი ნადირის ტომი მედინადან?

* რას უკავშირდება „რეჯის მოვლენა“?

* რას ეწოდა „ბი'რი მაუნეს“ ტრაგედია?

* რომელ ჯარს რამდენ-რამდენი ჯარისკაცი ჰყავდა ხენდეყის ომში?

* მას შემდეგ, რაც ხენდეყის ომი დაიწყო, მედინაში მცხოვრებმა ბენი ყურეიზას იუდევ-ელებმა შეთანხმება დაარღვიეს და წარმართებს შეუერთდნენ. რა შედეგით დასრულდა ეს ბრძო-ლა?

* როდის და რა მიზეზის გამო განხორციელდა მუთეს ლაშქრობა? როგორი შედეგით დასრულდა ეს ლაშქრობა?

# 7. თავი
## მექას გათავისუფლება

ალლაჰის შუამავალთან ყურეიშელების მიერ ჰუდეიბიესთან დადებული ათწლიანი შეთანხმებიდან ორი წელი არ იყო გასული, რომ ყურაიშელებმა შეთანხმება დაარღვიეს. ალლაჰის შუამავალმა ყურაიშელებს შეთანხმების შესაბამისად მოქცევა მოსთხოვა, რასაც წარმართები არ დაეთანხმნენ. ამის , ალლაჰის შუამავალი 10 000-კაციანი ჯარით მექასკენ დაიძრა.

არაბეთის ნახევარკუნძულზე კერპების თაყვანისცემის ცენტრი გათავისუფლებული იქნა. ქააბაში არსებული კერპები დაიმსხვრა და განიწმინდა[50]. წარმართთა ძალა, რომლიც ოცი წლის განმავლობაში მუსლიმებზე ძალადობდა, სრულიად განეიტრალდა. ალლაჰის შუამავალს პატიება სთხოვეს და მათი უმეტესი ნაწილი მუსლიმი გახდა.

მექას გათავისუფლების შემდეგ, ჰევაზინისა და საყიფის ტომმა, სა'დის შვილების მსგავსად, მცირერიცხოვანმა ტომებმა 20 000- კაციანი ჯარი შეკრიბეს და მუსლიმთა წინააღდეგ გაილაშქრენ. ალლაჰის შუამავალმა მათ 12 000-კაციანი ჯარით შეუტია და წარმართთა ეს ჯარიც დაამარცხა[51].

დამარცხებულმა ჯარმა ტაიფში შეაფარა თავი და ისევ საომარ სამზადისს შეუდგა. მაშინ

---

50 იბნი ჰიშამი, ეს-სირე, II, 416

51 იბნი სა'დი, ეთ-თაბაყათი, II, 135

ალლაჰის შუამავალმა ტაიფი ოცდღიანი ალყა მოხსნა და ბლოკადა გააუქმა. ერთი წლის შემდეგ ტაიფელებმა ისლამი საკუთარი სურვილით მიიღეს[52].



52 ებუ დავუდი, სალათი, 12; იბნი მაჯე, მესაჯიდი, 3; აჰმეთ ბინ ჰანბელი, ელ-მუსნედი, IV, 21; იბნი ჰიშამი, II, 541

## ალლაჰის შუამავლის გამოსამშვიდობებელი ჰაჯობა

ჰიჯრეთის მეათე წელს, საყვარელმა შუამავალმა ჰაჯისათვის სამზადისი დაიწყო და მედინელ მუსლიმებსაც იგივეს გაკეთება უბრძანა. მედინას გარეთ მყოფთაც შეტყობინება გაუგზავნა. ქალაქში ათასობით მუსლიმმა მოიყარა თავი.

როდესაც სამზადისი დასრულდა, საყვარელი შუამავალი ზილყაღდეს 25-ე დღეს, 40 000-კაციანი ქარავნით, შუადღის ლოცვის შემდეგ, მედინადან დაიძრა.

საყვარელი შუამავალი უზენაეს ალლაჰს ასე შეევედრა: „ღმერთო ჩემო, მიიღე ჩვენგან ეს ჰაჯი!“ შემდეგ იჰრამში შევიდა და ჯებრაილის შთაგონებით თელბიეს წარმოთქმა დაიწყო. მას საჰაბეებიც შეუერთდნენ და თელბიეს შეძახილები ზეცას შეწვდა.

„ლებბეიქე! ალლაჰუმმე ლებეიქ! ლებბეიქ! ლაა შერიქე ლექე ლებბეიქ! ინნელ ჰემდე ვენნიღმეთე ლექე ველ მულქე ლაშერიქელექ!...“

საყვარელმა შუამავალმა მსხვერპლად შესაწირი 100 აქლემი თან წაიყვანა. 10-დღიანი მგზავრობის შემდეგ, ზილჰიჯჯეს მეოთხე დღეს, ქარავანმა მექას მიაღწია. როდესაც მათ იემენიდან და სხვა მიდამოებიდან ჰაჯობისთვის ჩამოსულებიც შეუერთდნენ, მომლოცველთა რიცხვმა 124 000-ს მიაღწია.

## გამოსამშვიდობებელი ხუტბე

საყვარელი შუამავალი, ზილჰიჯჯას მერვე დღეს მინაზე, მეცხრე (არაფა დღეს) არაფატზე ავიდა. შუადღის ლოცვის შემდეგ, არაფატის ხეობის შუაში, ქუსვაზე ამხედრებულმა, გამოსამშვიდობებელი ხუთბე (ქადაგება) წარმოთქვა და საჰაბეებს გამოემშვიდობა[53].

ალლაჰის შუამავალმა ამ ხუტბეში შემდეგ საკითხები დააყენა: სისხლის დავა, პროცენტი, ყუმარი, ყოველგვარი ძალადობა და უმეცრების დროინდელი ყოველგვარი ბოროტება გაუქმებულად გამოაცხადა. უზენაესი ალლაჰის ბრძანებები და აკრძალვები, მამაკაცების – ქალების მიმართ, ხოლო ქალების მამაკაცების მიმართ არსებული უფლებები, მუსლიმების ერთმანეთთან ძმობა და სხვა უმარავი საკითხი განიხილა. ბოლოს კი თანამიმდევრებს დაემშვიდობა.

### ძვირფასი ებუ ბექირი ტირის...

მას შემდეგ, რაც ალლაჰის შუამავალმა გამოსამშვიდობებელი ქადაგება (ხუტბა) წაიკითხა, სურა „მაიდეს" მესამე აიათი ზეშთაეგონა, სადაც უზენაესი ალლაჰი ბრძანებს: **„დღეს მე სრულვჰყავი თქვენი რჯული თქვენთვის, სრულად გიბოძეთ წყალობა ჩემი და ავირჩიე ისლამი თქვენს სარწმუნოებად. უეჭველად, ალლაჰი შემნდობია, მწყ-**

53 უხარი, ჰაჯი, 95; იბნი სა'დი, ეთ-თაბაყათი, II, 173; იბნი ქესირ, ეს-სირე, IV, 617.

**ალობელია!“**

როდესაც აღნიშნული აიათი ალლაჰის შუამავალმა თანამიმდევრებს წაუკითხა, ძვირფასმა ებუ ბექირმა ტირილი დაიწყო. თანამიმდევრებმა ტირილის მიზეზი ჰკითხეს, მან ასე მიუგო: „ეს აიათი ალლაჰის შუამავლის ამქვეყნიური ცხოვრების დასასრულის მოახლოებას მიგვანიშნებს, ამიტომ ვტირი“[54].

ალლაჰის შუამავალი მექაში ათი დღე გაჩერდა, შემდეგ გამოსამშვიდობებელი ჰაჯი და ტავაფი შეასრულა და მედინაში დაბრუნდა.

გამოსამშვიდობებელი ჰაჯის შემდეგ, თანამიმდევრები ალლაჰის შუამავლის გაცხადებულ ბრძანებესა და აკრძალვების შესახებ ყველგან მოუთხრობდნენ ხალხს.

## ცრუ შუამავლები

კიდევ ერთი მნიშვნელოვანი მოვლენა, რომელმაც ჰიჯრეთის მეათე წელს იჩინა თავი, ის იყო, რომ ამ დროს გამოჩდნენ პიროვნებები, რომლებიც თავიანთი შუამავლობის შესახებ სიცრუეს ამტკიცებდნენ.

მათ შორის ერთ-ერთი იემენში გამოჩნდა, სახელად „ესვედი ანსი“, რომელიც ალლაჰის შუამავლის ბრძანებით, იემენელი მუსლიმების მიერ იქნა აღსრულებული.

კიდევ ერთი, ვინც ამტკიცებდა, რომ შუამავალი იყო, „მუსეილემეთულ ქეზზაბი“ იყო. ალლაჰის შუამავლის გარდაცვალების შემდეგ,

54 იბნი ჰიშამი, ეს-სირე, II, 603; სუჰეილი, რავზაულ-უნუფი, IV, 383

ძვირფასმა ებუ ბექირმა მუსეილემეს სიცოცხლის მოსასპობად, ჰალიდ ბინ ველიდის მეთაურობით, ჯარი გაგზავნა, რომელმაც ბრძანება სისრულეში მოიყვანა[55].

## რა ვისწავლეთ მე-7 თავში?

* როდის დაიძრა მექასკენ ალლაჰის შუამავალი?

* როგორ მიიღო ისლამი ტაიფის მოსახლეობამ?

* როდის შეასრულა ალლაჰის შუამავალმა გამოსამშვიდობებელი ჰაჯი?

*რამდენი იყო გამოსამშვიდობებელ ჰაჯობაზე მისული მუსლიმთა რაოდენობა?

* რა საკითხებზე გაამახვილა ყურადღება ალლაჰის შუამავალმა გამოსამშვიდობებელ ხუტბეში?

* რატომ იტირა ძვირფასმა ებუ ბექირმა, როდესაც ალლაჰის შუამავალმა გამოსამშვიდობებელი ხუტბა დაასრულა?

* როგორ დასაჯეს იემენში გამოჩენილი ცრუ პიროვნებები, რომლებიც ამტკიდებდნენ, რომ შუამავლები იყვნენ?

55 ელ-მეღაზი, II, 863; თაბერანი, ელ-მუ'ჯემულ ქებირი, XXII, 36;

## მე-8 თავი
## ალლაჰის შუამავლის გარდაცვალება

ჰიჯრეთის მეთერთმეტე წელი იდგა. ჯებრაილმა, საყვარელ შუამავალს ორჯერ თავიდან ბოლომდე ყურანი წააკითხა. წინა წლებში კი ამას წელიწადში ერთხელ აკეთებინებდა.

ალლაჰის შუამავალი გარდაცვალებამდე ციებ-ცხელებით ავადმყოფობდა. ავადმყოფობა 13 დღე გაგრძელდა, ბოლო 8 დღე კი ძვირფას აიშეს ოთახში გაატარა. ავადმყოფობის პირველ დღეებში, როდესაც სიცხე დაუწევდა, მეჩეთში მიდიოდა და ლოცვას უძღვებოდა.

ალლაჰის შუამავალმა გარდაცვალებამდე ძვირფას ალისა და აიშეს დარიგებები მისცა. ამ საუბარში თვალცრემლიან ძვირფას ფატიმას ცრემლები მოუწმინდა და შემდეგი სიტყვებით მიმართა: „შვილო ჩემო, ცოტა მოითმინე, ნუ იტირებ, რადგან შენთან ერთად ანგელოზებიც ტირიან!“

ანუგეშა და უზენაესი ალლაჰისგან მოთმინება უსურვა: „შვილო ჩემო, მე სულს ჩავაბარებ, თქვენ კი თქვით: „ინნა ლილლაჰი ვე ინნაა ილეიჰი რაჯიღ’უნ“. ფატიმა, ყველა უბედურების სანაცვლოდ აუცილებლად სიკეთე არსებობს. ამ სიტყვების შემდეგ მცირე ხნით თვალები დახუჭა. შემდეგ თვალები გაახილა და ბრძანა: „ამის შემდეგ მამაშენს, „მწუხარება, დარდი და წუხილი არ ექნება, რამეთუ წარმავალი ქვეყნის სირთულეებს

გადარჩება“.

ბოლოს მეუღლეებს მისცა რჩევა-დარიგება, შემდეგ შვილიშვილები - ჰასანი და ჰუსეინი ხელში აიყვანა, გულისხმიერებით გულში ჩაიკრა და შუბლები დაუკოცნა.

რებიულ ევველის მთვარის მეთორმეტე ღამეს ორშაბათ შუადღემდე ალლაჰის შუამავალს მთავარანგელოზი ჯებრაილი გამოეცხადა და ამცნო: „ო, ალლაჰის შუამავალო, სამოთხე მორთულია, ანგელოზები მოკაზმული, უზენაესმა ალლაჰმა ის სიკეთეები გარგუნა წილად, რაც დღემდე არავისთვის უბოძებია. მათ შორის არის, ქევსერის ავზი, მაყამი მაჰმუდი, და შუამდგომლობა (შეფაათი). განკითხვის დღეს შენს თემს მიუტევებს. ო, ალლაჰის შუამავალო, სიკვდილის ანგელოზი კართან გელოდება. ნებას ითხოვს შიგნით შემოსასვლელად. დღემდე მას არავისთვის უთხოვია ნება და არც ამის შემდეგ ითხოვს ნებას!“

ნების დართვის შემდეგ სიკვდილის ანგელოზი - აზრაილი შიგნით შევიდა, მიესალმა და უთხრა: „ო, ალლაჰის შუამავალო, უზენაესმა ალლაჰმა მე შენთან მომავლინა! მიბრძანა ისე მოვქცეულიყავ, როგორც შენ ისურვებ. თუ იქნება შენი ნება, შენს სულს და უმაღლეს სამყაროში წავიღებ. თუ არ იქნება შენი ნება, უკან გავბრუნდები!“

მაშინ ალლაჰის შუამავალმა უპასუხა: „ძმაო აზრაილ, შეასრულე შენი მოვალეობა!“ ამის შემდეგ ანგელოზმა შუამავლის მადლმოსილი სული წაიღო. ამრიგად, ჰიჯრეთის მეთერთმეტე წელს

ალლაჰის შუამავლის სიცოცხლე რებიულ ევვე-ლის მეთორმეტე დღეს ორშაბათ შუადღის შემ-დეგ დასრულდა. გარდაცვალებისას, მთვარის კალენდრის მიხედვით, 63, ხოლო ჩვ. წ. აღრიცხ-ვის მიხედვით, 61 წლის იყო[56].

ალლაჰის შუამავლის გარდაცვალებამ ისინი ძალიან დაამწუხრა. იმდენად დამწუხრდნენ, რომ დანა პირებს არ უხსნიდა.

ძვირფასი ებუ ბექირი გარდაცვლილი შუა-მავლის ცხედართან მივიდა, სახეზე დაფარებული საფარი გადახადა და შუბლზე ეამბორა. შემდეგ თავი ზემოთ ასწია, ისევ დაიხარა და შუბლზე აკო-ცა. ბოლოს ასეთი სიტყვები წარმოთქვა: „დედ-მა-მა გენაცვალოს ალლაჰის შუამავალო, შენი სი-ცოცხლეც და სიკვდილიც ერთმანეთზე ლამაზია! რომ შეგვძლებოდა, სიცოცხლეს განაცვალებ-დით, ოღონდ შენ ყოფილიყავ ცოცხალი! შენ რომ ჩვენთვის არ აგეკრძალა, თვალებიდან ცრემლები ნაკადულებად დაიღვრებოდა!“

თანამიმდევრები ჯგუფ-ჯგუფებად შედიოდ-ნენ და ჯანაზის ლოცვას აღავლენდნენ. სამშაბათ დღეს ოთხშაბათის დამაკავშირებელ ღამეს იგი (ს.ა.ს.) იქ დაკრძალეს, სადაც გარდაიცვალა.

მისი მადლმოსილი სხეული საფლავში ძვირ-ფასმა ალიმ, ფადლიმ, უსამემ და აბდურრაჰმან ბინ ავფიმ ჩაასვენეს.

56 იბნი სა'დი ტაბაყათი, II, 272; სუჰეილი, რავზაულ-უნუფი, II, 341; თაბერი, თარიჰი, II, 441

განკითხვის დღეს, იგი საფლავიდან პირველი იქნება, ვინც წამოდგება. თავდაპირველად ის გვიქომაგებს. სამოთხის კარებს პირველი ის შეაღებს.

ალლაჰის შუამავლის გარდაცვალებამ ყველა მუსლიმი დაამწუხრა, გულები ატკინა და დაასევდიანა.

მასთან საფლავში ანგელოზები არიან, მას მარტოდ არ ტოვებენ და ჩვენ მიერ წაკითხული სალავათები მასთან მიაქვთ.

**რა ვისწავლეთ მე-8 ნაწილში?**

* რა სახის დაავადებამ შეიპყრო ალლაჰის შუამავალი და რამდენი დღე გაგრძელდა მისი ავადმყოფობა?

* დაწერეთ ალლაჰის შუამავლის სამი წყალობა, რომელიც სხვა თემს არ მისცემია.

* როდის გადაიცვალა ალლაჰის შუამავალი?

* რამდენი წლის იყო ალლაჰის შუამავალი, როდესაც გარდაიცვალა.

* როდის და სად იქნა დაკრძალული ალლაჰის შუამავალი?

* საფლავში ვინ ჩაასვენა ალლაჰის შუამავლის მადლმოსილი სხეული?

# მე-9 თავი
# ალლაჰის შუამავლის გარეგნობა

ალლაჰის შუამავლის სხეულის ყველა კიდურის, ხასიათის, ცხოვრების შესახებ, ისლამის სწავლულებმა ყველაფერი დეტალურად გადმოგვცეს. ისინი სიერის (შუამავლის ცხოვრება) წყაროებში უკლებლივ არის მოცემული.

ალლაჰის შუამავლის მადლმოსილი სახე და ხმა ყველა ადამიანის ხმასა და სახეზე უფრო ლამაზი ჰქონდა. სახე მცირედით მომრგვალო ჰქონდა. როდესაც უხაროდა, სახე უბრწყინავდა, სიხარული მთელ სახეზე ეტყობოდა[57].

ალლაჰის შუამავალი დღისით ისე გამოიყურებოდა, როგორც ღამე. ის კარგად ამჩნევდა ყველაფერს, რაც მის წინ და უკან ხდებოდა.

ალლაჰის შუამავალი, როდესაც გვერდით ან უკან მიიხედავდა, მთელი სხეულით მოძრაობდა. ის მიწისკენ უფრო ხშირად იყურებოდა, ვიდრე ზეცისკენ. დიდი თვალები ჰქონდა, ხოლო პირი საშუალო, არც დიდი, არც პატარა. გრძელი წამწამები ამშვენებდა, ხოლო თვალებზე მცირეოდენი სიწითლე დაჰყვებოდა.

ალლაჰის შუამავალს თვალები შავი ჰქონდა, ხოლო შუბლი გახსნილი. წვრილი წარბები

57 აჰმედ ბინ ჰანბალი, ელ-მუსნედი, III, 459; ჰაქიმი, ელ-მუსთედრექი, II, 605

ერთმანეთისგან დაშორებული. ორ წარბს შორის ძარღვი, სიბრაზის დროს დაებერებოდა ხოლმე. ცხვირი საკმაოდ ლამაზი ჰქონდა, რომლის შუა ნაწილი მცირედით ამაღლებული. კბილები თეთრი, წინა კბილები მცირედით დაშორებული. საუბრის დროს მისი კბილები შორიდან სხივებს აფრქვევდა.

უზენაესი ალლაჰის გაჩენილთა შორის მასზე უფრო ტკბილმოუბარი არავინ ყოფილა. მისი სიტყვები ძალიან მარტივად გასაგები იყო და მსმენელის გულს ადვილად იპყრობდა. როდესაც საუბარს იწყებდა, სიტყვები ბაგეებიდან ბროლებად გამოდიოდა. თუკი ვინმე მისი სიტყვების დათვლას ისურვებდა, თავისუფლად შეძლებდა ამას. იმისთვის, რომ მისი სიტყვები უკეთ გასაგები ყოფილიყო, ზოგჯერ სამჯერ გაიმეორებდა ხოლმე.

სამყაროს წყალობად მოვლენილი სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი, სახემღიმარი იყო. მისი სიცილი სახეზე ღიმილით განისაზღვრებოდა. იმდენად, რომ როცა იღიმოდა, კბილები მოუჩანდა.

მისი ტირილიც სიცილის მსგავსად მსუბუქი იყო. არასდროს გადაიხარხარებდა. არც არასდროს მოთქმით იტირებდა, მაგრამ თვალებიდან ცრემლი ჩამოეღვრებოდა და მისი ტირილის ხმა მკერდში ისმოდა.

თავისი თემის ცოდვებზე დაფიქრდებოდა და იტირებდა. ზოგჯერ ყურანის კითხვის, ზოგჯერ ლოცვისა და ღვთის შიშით ტიროდა ხოლმე.

სამყაროს წყალობად მოვლენილ სალლალ-

ლაჰუ ალეიჰი ვესელლემს - თითები მსხვილი, ხოლო ხელის გულები ფართო ჰქონდა. მთელის სხეულის სურნელება მისქის სუნს ჰგავდა. სხეული თან რბილი, თანაც ძლიერი ჰქონდა. ენეს ბინ მალიქი გადმოგვცემს: ალლაჰის შუამავალს ათი წელი ვემსახურე, ხელები აბრეშუმზე უფრო რბილი ჰქონდა.

ალლაჰის შუამავალს ფეხის თითებიც მსხვილი და გრძელი ჰქონდა, მკერდი და მუცელი ერთნაირად ფართოდ გამოიყურებოდა, მხარბეჭიანი და წარმოსადეგი იყო.

სამყაროს წყალობად მოვლენილი სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი არც ზედმეტად მაღალი და არც დაბალი არ იყო. იმდენად მაღალ მხარბეჭიანი იყო, რომ ვინც უნდა მჯდარიყო მის გვერდით, მასზე მაღალი მოჩანდა.

ალლაჰის შუამავალს თმა და წვერი არც ზედმეტად ხუჭუჭა და არც სწორი არ ჰქონდა. გრძელი თმა ჰქონდა. თმას ზოგჯერ გაიზრდიდა, ხოლო ზოგჯერ დაიმოკლებდა ხოლმე[58].

თმასა და წვერს არ შეიღებავდა. გარდაცვალების დროს თმა და წვერი ნახევრზე უფრო ნაკლებად ჭაღრა ჰქონდა.

ულვაშები ჰქონდა, თუმცა მისი სისქე და სიგრძე მხოლოდ წარბებისოდენა იყო. მუსლიმი მამაკაცებისთვის წვერის დატოვება და ულვაშების დამოკლება სუნნეთია.

ალლაჰის შუამავალი სალლალლაჰუ ალეიჰი

58 იბნი სა'იდ ეთ-თაბერანი, I, 430

ვესელლემი მისვაქსა და სავარცხელს ყოველთვის თან დაატარებდა. თმისა და წვერის დავარცხნის დროს სარკეში იყურებოდა[59].

სამყაროს წყალობად მოვლენილი სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი სიარულისას სწრაფად დადიოდა და ძირს იცქირებოდა. გზაზე, სადაც ის გაივლიდა, საისამოვნო სურნელს ტოვებდა.

ალლაჰის შუამავალი სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი არ ყოფილა შავკანიანი, ის წითელნარევი თეთრ კანიანი, ლამაზი და სახემბრწყინავი ვინმე იყო. თუკი ვინმე იტყვის ის შავკანიანი იყოო, ის არ იქნება მართალი.

ალლაჰის შუამავალი ერთადერთი პიროვნება იყო, ვისი ყოველი სიტყვა, საქმე თუ დუმილი, სტრიქონებად ლიტერატურულ წყაროებშია შეტანილი და ჩვენამდე მოღწეული.

იგი დღესაც მსოფლიო სწავლულების, სახელმწიფო მოღვაწეების, მოაზროვნეების, ისტორიკოსების, სამხედრო პირების ყურადღებას იპყრობს. როცა მისი ცხოვრება-მოღვაწეობის შესახებ კითხულობენ, გაოცებას ვერ მალავენ.

არამუსლიმები, ალლაჰის შუამავალის მმართველობის უნარებს, სამხედრო, სოციალურ და სხვა მხარეებს უყურებენ და მხოლოდ ასე ეცნობიან მას.

ისინი არ უყურებენ მის საოცრებით აღსავსე ნიჭს, რომელიც სხვა ადამიანებში არ მოიძებნება. ამიტომაც ვერ იცნობენ მას სრულფასოვნად.

59 იბნი სა’დი, ეთ-თაბაყათი, I, 449

მუსლიმები ალლაჰის შუამავლის სილამაზეს, უპირატესობებს, ცოდნასა და გულწრფელობას მისადმი სიყვარულს სრულად ითავისებენ და სიყვარულს გამოხატავენ.

სწავლულებში, რომლებმაც ალლაჰის შუამავლის, როგორც ხილული სილამაზე, ისე უხილავი სილამაზეები შეისწავლეს და შეიმეცნეს, გამოირჩევა ებუ ბექრი სიდდიყი, რომელმაც იხილა შუამავლური მისიის სინათლე, მისი უპირატესობა, სილამაზე და სიდიადე. მას ალლაჰის შუამავალი იმდენად შეუყვარდა, რომ სხვა ვერავინ შეძლებს მისადმი ისეთ სიყვარულს. ძვირფასი ებუ ბექირი ყოველთვის მის გვერდით იყო და მას უცქერდა.

კიდევ ერთი, ვინც ალლაჰის შუამავალს საუკეთესოდ იცნობდა, მეუღლეთაგან ძვირფასი აიშე იყო. იგი მახვილგონიერი, მცოდნე, ნიჭიერი, ზედმიწევნით მჭერმეტყველი  და ზრდილობიანი ქალი იყო.

მან კარგად იცოდა აკრძალული და ნებადართულები, არაბული პოეზია და მათემატიკური ანგარიშები. ძვირფასი აიშე ლექსად შეაქებდა ალლაჰის შუამავალს და დასძენდა: „ეგვიპტელებს მისი ლოყების სილამაზის შესახებ რომ გაეგოთ, მთელ თავიანთ ქონებას, მისი სილამაზის ხილვისთვის გაიღებდნენ. ქალები, რომლებიც ზულეიჰას იმის გამო კიცხავდნენ, რომ იუსუფი შეუყვარდა, ალლაჰის შუამავლის ბრწყინვალე შუბლი რომ ენახათ, ხელების ნაცვლად, გულებს

დაისერავდნენ ისე, რომ ტკივილსაც კი ვერ იგრძნობდნენ“.

ქალბატონი აიშეს გადმოცემით, ჭამის წინ და დამთავრების შემდეგ ხელების დაბანა - მარჯვენა ხელით ჭამა და სმა, ალლაჰის შუამავლის წესი იყო. ასევე, თეფშის კიდიდან და დამჯდარი ჭამა ალლაჰის შუამავლის სუნნეთია. ჭამის დროს ლაპარაკს ალლაჰის შუამავალი მიზანშეწონილად არ მიიჩნევდა, ვინაიდან ეს ცეცხლთაყვანისმცემლების წეს-ჩვეულება იყო. ხალისიანი საუბარი დაშვებულია. მარილით საჭმლის დაწყება და დასრულება ალლაჰის შუამავალის სუნნეთია. ისლამამდელი ერთ-ერთი ცუდი ჩვევა კი გაძღომამდე ჭამაა. ყოველდღე ხორცის მირთმევით გულს ზიანს მიაყენებთ. ანგელოზებს ეს არ უყვართ. სუფრის იატაკზე გაშლა უფრო უკეთესია. ბოსტნეულიანი საჭმელი უფრო უპრიანია. მოშივებამდე არ უნდა ჭამო, ბევრი არ უნდა მიირთვა, სანამ არ დანაყრდები, სუფრიდან არ უნდა ადგე, თუკი სასაცილო არაფერი იქნება, არ უნდა გაიცინო. გემოვნება იმდენად სასიამოვნო ხდება, რამდენადაც შიმშილი მატულობს. მაძღრობა კი, გულმავიწყობას იწვევს. გულს აბრმავებს, ალკუჰოლური სასმელების მსგავსად, სისხლს აბინძურებს. შიმშილობა, ჭკუას ასუფთავებს, გულს აბრწყინებს. საყვარელი შუამავალი ბრძანებდა: „მარჯვენა ხელით მიირთვით. მარჯვენა ხელით დალიეთ!“ იგი პურს მარჯვენა ხელით აიღებდა. პურს ორივე ხელით მოიტეხდა ხოლმე. ლუკმა პატარა უნდა

იყოს, რათა კარგათ დაიღეჭოს. ჭამის დროს მარჯვნივ, მარცხნივ ან ზემოთ არ უნდა ვუყუროთ. პირი ძალიან არ უნდა დავაღოთ. ჭამის დროს ხელი თავზე არ უნდა მოვისვათ. დახველებისა თუ ცხვირის დაცემინების დროს ხელი უნდა მივიფაროთ და გვერდით შევტრიალდეთ. დაუპატიჟებლად სუფრას არ უნდა მივუსხდეთ. როდესაც დავნაყრდებით, უზენაესს უნდა შევევედროთ, რათა მირთმეული საჭმლით ცოდვა არ ჩავიდინოთ. უნდა გავიაზროთ, რომ განკითხვის დღეს ყველაფერი მოგვეკითხება.

ჭამის შემდეგ კბილების მისვაქით გაწმენდა შუამავლის სუნნეთია, ჰიგიენაა. ჰიგიენა კი, რწმენას გააძლიერებს. ჭამის შემდეგ მასპინძელს, მადლობა უნდა გადაუხადო და უზენაეს შეთხოვო ბარაქა გაუორმაგოს. შემდეგ წასვლაზე ნება უნდა ითხოვო. ჭამის დროს შემაძრწუნებელი და გულისამრევი საუბარი არ უნდა წამოჭრა. სიკვდილის, ავადმყოფობის თემას არ უნდა შეეხოთ. მაგიდაზე დალაგებულ საჭმელს არ უნდა უცქირო. სანამ ერთ ლუკმას არ გადაყლაპავ, მეორე ხელში არ უნდა აიღო. საჭმლის მირთმევის დროს, მაგიდიდან, არაფრის გამო, თუნდაც ნამაზის სალოცავად, არ უნდა ადგე. ლოცვა საჭმლის მირთმევამდე უნდა შეასრულო. თუკი გამზადებული საჭმელი გაცივდება ან გაფუჭდება და დრო ითმენს, ლოცვის დრო შემცირებული არ არის, მაშინ საჭმელი ლოცვამდე უნდა მიირთვა. სუფრიდან საჭმლის ალაგების შემდეგ უნდა ადგე. ფეხზე

მდგარი ან სიარულისას საჭმელი არ მიირთმევა. პირში ან ხელზე ხორცის სუნი თუ გაქვს, დაუბანლად დაძინება არ შეიძლება. ბავშვებსაც ხელები უნდა დავბანოთ. გამძღარი დაძინებაც მიზანშეუწონელია. საკვები ზომიერად უნდა მივიღოთ. საჭმლისა და სასმელის ჭურჭელი თავდახურული უნდა იყოს. მდინარიდან პირქვედამხობილი წყალი არ დაილევა.

ალლაჰის შუამავლის სიყვარული თითოეული მუსლიმისთვის სავალდებულოა. მას შემდეგ, რაც მისი სიყვარული გულში დაისადგურებს, ისლამის შესაბამისად ცხოვრება უფრო სასიამოვნო და იოლი გახდება. ეს სიყვარული კი უზენაესი ალლაჰის განუსაზღვრელი წყალობის ღირსს გაგხვდის. ყოველი მორწმუნე ვალდებულია წაიკითხოს რელიგიური ლიტერატურა და სათანადოდ გაითავისოს. ეს ყველაფერი სიყვარულის დამსახურების გზაზე ყოვლად მნიშვნელოვანია.

## რა ვისწავლეთ მე-9 თავში?

* რა ჰქვია ნაწარმოებებს, რომელშიც ალლაჰის შუამავლის ცხოვრება და მოღვაწეობა, მისი გარეგანი და სულიერი აღწერილობა დეტალურად არის განხილული?

* რა მოხდება, თუკი ვინმე იტყვის, რომ ალლაჰის შუამავალი შავკანიანი იყო?

* როგორი აღნაგობის იყო ალლაჰის შუამავალი?

*როგორ გამოიყურებოდა ალლაჰის შუამავა-ლი?

* რას აკეთებდა ალლაჰის შუამავალი იმისათვის, რომ მისი სიტყვები უკეთ გასაგები ყოფილიყო?

* რას მოგვითხრობს წყაროები ალლაჰის შუა-მავლის სიმაღლის შესახებ?

* როგორი თმა ჰქონდა ალლაჰის შუამავალს?





# მე-10 თავი
# ალლაჰის შუამავლის ზნეობრივი ღირებულებები

უზენაესმა ალლაჰმა საყვარელ შუამავლს სიკეთე და წყალობები უბოძა, რომელიც მის მადლმოსილ გულში მოათავსა. აღნიშნულის შესახებ ყურანში გაცხადებულია, სადაც ბრძანებს: **„უეჭველად, შენ ადგახარ უმაღლეს ზნეობას!“**

ძვირფასი იქრიმე ბრძანებს: „აბდულლაჰ იბნი აბბასისგან მოვისმინე: „აიათში ხსენებულ „უმაღლეს ზნეობაში ნაგულისხმევია ყურანის მიერ ნაბრძანების ზნეობრივი ღირებულებები[60]. ასევე, აიათში მოცემული სიტყვები „ხულუყი-აზიმ“, ნიშნავს, რომ ადამიანების წინაშეც ლამაზი ზნეობით გამოირჩეოდა. ალლაჰის შუამავლის ლამაზი ზნეობა უამრავი ადამიანის მიერ ისლამის მიღების მიზეზი გახდა“.

ალლაჰის შუამავალს უამრავი სასწაულებრივი მხარე გააჩნდა, რომელიც გაიგო, როგორც მოყვარემ, ასევე მტერმა. მათ შორის ყველაზე მნიშვნელოვანი მისი მაღალზრდილბიანობა და კულტურა იყო.

ებუ საიდ ელ-ხუდრი მოგვითხრობს: „ალლაჰის შუამავალი ცხოველებს საკვებს აძლევდა (უვლიდა), აქლემებს დააბამდა, სახლს დაასუფთავებდა, ცხვარს მოწველიდა, ფეხსაცმელს

60 სურა ყალემი, 68/4

მოკერავდა და ტანისამოსს მოაწესრიგებდა ხოლმე. [61]

როდესაც მოსამსახურე ხელის წისქვილის დატრიალების დროს დაიღლებოდა, დაეხმარებოდა. ბაზრობაზე წავიდოდა, საჭირო პროდუქტს იყიდდა და ტომრით შინ მიიტანდა. ყველას, ვისაც შეხვდებოდა - მდიდარს, ღარიბს, დიდს თუ პატარას, გულთბილად ესალმებოდა. ხელის ჩამორთმევის დროს თავდაპირველად ხელს თავად გაუწვდიდა. ის თანაბრად აფასებდა: მდიდარს, ღარიბს, მონას, ბატონს, შავკანიანს თუ თეთრკანიანს. ვისგანაც უნდა ყოფილიყო, მიწვევას მიიღებდა და ეწვეოდა ხოლმე.

რითიც მას გაუმასპინძლდებოდნენ, მცირედ არასდროს ჩათვლიდა. საღამოდან დილამდე და დილიდან საღამომდე საკვებ კერძებს არ შეინახავდა. ლამაზი ხასიათისა იყო. სიკეთის ქმნა უყვარდა. ყველასთან კარგი ურთიერთობით სარგებლობდა. სახემღიმარი და ტკბილმოუბარი იყო. საუბრისას არ იცინოდა, მწუხარედ გამოიყურებოდა. მაგრამ მოღუშული არასდროს დადიოდა.

თავმდაბალი იყო, მაგრამ მდაბიო ბუნების არ ყოფილა. წარმოსადეგი შეხედულება ჰქონდა. პატივმოყვარეობას იზიდავდა იგი, მაგრამ არ ყოფილა უხეში, რბილი ხასიათის იყო. გულმოწყალე და ხელგაშლილი იყო. მაგრამ არასდროს გაფლანგავდა. უსარგებლო საქმისთვის ფუჭად არაფერს დახარჯავდა.

61 გაზალი, იჰია, II, 877

მას ყველა ეცოდებოდა. ის ყოველთვის თავდახრილი დადიოდა და არავისგან არაფერს ელოდა.

(ვისაც სურს სამარადისო ბედნიერება, ეცადოს მას მიბაძოს)

ენეს ბინ მალიქი მოგვითხრობს: „ალლაჰის შუამავალი სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი, ადამიანთა შორის ყველაზე საუკეთესო ხასიათის ვინმე იყო. მე ერთხელ სადთაც წამიყვანა. ვთქვი: ვფიცავ ალლაჰს, არ წავალ თქო, მაგრამ უნდა წავსულიყავი. ბრძანების სისრულეში მოყვანის მიზნით, სახლიდან გარეთ გავედი, ბავშვები ქუჩაში თამაშობდნენ. როდესაც მათ გვერდით ჩავიარეთ, უკან მივიხედე, ალლაჰის შუამავალი ჩემს უკან მოდიოდა. სახე უცინოდა. მკითხა: „ო, ენეს, იყავი იქ, სადაც გითხარი, რომ უნდა მისულიყავი. მივუგე: დიახ, „მივდივარ“- მეთქი.

ებუ ჰურეირა (რ.ა.) მოგვითხრობს: ერთ-ერთი ლაშქრობის დროს, ურწმუნოთა განადგურების მიზნით, ვედრების აღვლენა ვთხოვეთ. მან ასე გვიპასუხა: „მე არ ვარ მოვლენილი წყევლისთვის ან ადამიანების დასასჯელად. მე ყველასთვის სასიკთოდ და წყალობად ვარ მოვლენილი!“[62]

აიათში ასეა ნაბრძანები: „უეჭველად, შენ სამყაროს წყალობად ხარ მოვლენილი“[63].

ებუ საიდ ელ-ჰუდრი მოგვითხრობს: „ალლაჰის შუამავალი იმაზე უფრო მორცხვი იყო, ვიდრე

62 აჰმედ ბინ ჰაბელი, ელ-მუსნედი, III, 255

63 გაზალი, იჰია, II, 878

მუსლიმი მორწმუნე ქალიშვილი“[64].

ენეს ბინ მალიქი (რ.ა.) მოგვითხრობს: როდესაც ალლაჰის შუამავალი ვინმეს ხელს ჩამოართმევდა, ხელს მანამ არ გაუშვებდა, ვიდრე ის პიროვნება არ დაიწყებდა ხელის დაშორებას. სანამ მოსაუბრე პირს არ შეაბრუნებდა, თვითონ მზერას არ მოაშორებდა. თუკი ვინმეს გვერდით დაუჯდებოდა, მუხლებზე დაჯდებოდა და მის წინაშე თავაზიანობის გამო, მუხლებს მაღლა არ აწევდა“[65].

ჯაბირ ბინ სუმრე (რ.ა) მოგვითხრობს: ალლაჰის შუამავალი ბევრს არ საუბრობდა. იგი, საუბრობდა მაშინ, როცა მისი საჭიროება იყო ან როცა რამეს ჰკითხავდნენ. აქედან ირკვევა, რომ ყოველი მუსლიმი ვალდებულია ფუჭ საუბარს თავი ანებოს და დუმილი არჩიოს. ალლაჰის შუამავალი საუბრის დროს ზედმიწევნით დალაგებულ წინადადებებს წარმოთქვამდა, რაც მარტივად გასაგები იყო[66].

ენეს ბინ მალიქი (რ.ა.) მოგვითხრობს: ალლაჰის შუამავალი ავადმყოფს მოინახულებდა, მიცვალებულის გადასვენების დროს უკან ფეხით გაჰყვებოდა, მივიდოდა, როდესაც სადმე მიიწვევდნენ, ვირზეც ამხედრდებოდა. ალლაჰის შუამავალი ჰეიბერის ომში ვირზე ამხედრებული დავი-

64 სურა ენბია, 21/107

65 მუსლიმი, ფეზაილი, 99; აჰმეთ ბინ ჰანბელი ელ-მუსნედი, III, 71; იბნი, ები შეიბე, ელ-მუსანნეფი, V, 213; იბნი სა’იდი, ეთ-თაბაყათი, I, 368

66 გაზალი, იჰიყა, II, 879

ნახე, ხელში ავშარა ეჭირა.

როდესაც ალლაჰის შუამავალი დილის ლოცვისთვის სახლიდან გარეთ გავიდოდა, მედინელი ბავშვები ხელით წყლის დოქებს მიურბენინებდნენ. ყველას უნდოდა, მის მიერ მიტანილი წყლით ესარგებლა[67].

ისევ ენეს ბინ მალიქი (რ.ა.) მოგვითხრობს: თუკი ვინმე ბავშვი ალლაჰის შუამავალს ხელს მოჰკიდებდა და წაიყვანდა, იგი მას გულს არ ატკენდა, გაჰყვებოდა და საქმის მოგვარებაში დაეხმარებოდა ხოლმე.

ჯაბირი (რ.ა.) მოგვითხრობს: „არასდროს მსმენია ალლაჰის შუამავლისგან ვინმეს რამე ეთხოვა და მას უარით გაესტუმრებინა“.

ენეს ბინ მალიქი (რ.ა.) მოგვითხრობს: ალლაჰის შუამავალთან ერთად მივდიოდი. ამ დროს მას ტანზე იემენური მოსასხამი ეცვა. ამასობაში უკან ვინმე სოფლელმა პიროვნებამ მას სამოსზე იმდენად ძლიერად მოქაჩა, რომ მოსასხამის საყელომ კისერი გაუკაწრა, კვალი დაემჩნა. ალლაჰის შუამავალმა უკან მოიხედა. სოფლელმა მას ზექათის ქონებიდან წილი სთხოვა.

ალლაჰის შუამავალმა მას გაუღიმა და გასცა ბრძანება მისთვის გარკვეული წილი მიეცათ. აქედან ირკვევა, რომ როდესაც საზოგადოების ხელმძღვანელი ხარ, ვალდებული ხარ მათ სირთულეებსა და დამოკიდებულებებს გაუძლო. ისეც

67 იბნი მაჯე, ზუჰდი, 16; ჰაქიმი, ელ-მუსთედრექი, II, 506; იბნი სა'იდი, ეთ-თაბაყათი, I, 371.

ხომ ცალკეულ რთულ სიტუაციაში მოთმინება თითოეული ჩვენგანისთვის კარგი ზნეობაა. რაც შეეხება ზემდგომების მოთმინებას, მათთვის უფრო ლამაზი იქნება.

წყაროებში ვკითხულობთ: „ალლაჰის შუამავლის მეზობლად მოხუცი ქალბატონი ცხოვრობდა. მან ქალიშვილი ალლაჰის შუამავალთან გაგზავნა და მისთვის დანაბარების გადაცემა სთხოვა. მოხუცი ქალბატონი ალლაჰის შუამავლისგან სამოსს ითხოვდა, რომელსაც ლოცვის დროს ჩაიცვამდა, რამეთუ მას ლოცვისთვის შესაფერისი სამოსი არ გააჩნდა. იმ მომენტში არც ალლაჰის შუამავალს ჰქონდა სხვა სამოსი. მაგრამ მაშინვე აიღო და თავისი მოსასხამი გაუგზავნა. როდესაც ლოცვის დრო დადგა, ალლაჰის შუამავალი მეჩეთში ვერ წავიდა. როდესაც ამის შესახებ ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრებმა გაიგეს, თქვეს: „ალლაჰის შუამავალი იმდენად ხელგაშლილია, რომ თავად სამოსის გარეშე დარჩა და მეჩეთში მოსვლას ვეღარ ახერხებს. ჩვენც დაუყოვნებლივ ყველაფერი ღარიბებს დავურიგოთო“.

მაშინ უზენაესმა ალლაჰმა სურა „ისრას“ 29-ე აიათი ზემოუვლინა, სადაც გაცხადებული იყო შემდეგი ბრძანება: „და ნუ იქნები ხელმომჭირნე და ნურც გაშლი მას ბოლომდე , თორემ იმედგაცრუებული, გალატაკებული დარჩები!“

იმ დღეს ძვირფასი ალი ალლაჰის შუამავალთან მივიდა და უთხრა: „დღეს, ცოლ-შვილისთვის სარჩოს უზრუნველსაყოფად რვა დირჰემი ვერ-

ცხლი ვისესხე. მის ნახევარს შენ მოგცემ და შენთვის მოსასხამი შეიძინე“.

მიიღო ალლაჰის შუამავალმა ძვირფასი ალის შეთავაზება, წავიდა ბაზარში და ორი დირჰემით მოსასხამი შეიძინა. დანარჩენი ორი დირჰემით სურსათის საყიდად მიდიოდა, რომ დაინახა ბრმა მოხუცი ამბობდა: „ვისაც სურს წილად ხვდეს სამოთხის სამოსის ჩაცმა, ალლაჰის კმაყოფილების მიზნით, პერანგი მიყიდოს!“ ალლაჰის შუამავალმა მაშინვე ახლანაყიდი მოსასხამი ბრმას მისცა. როდესაც მოხუცმა მოსასხამს ხელი მოჰკიდა, სასიამოვნო სურნელება იგრძნო. მიხვდა, რომ ეს საჩუქარი ალლაჰის შუამავლისგან მოდიოდა. როდესაც ალლაჰის შუამავალი რაიმეს ჩაიცვამდა, თუგინდ ტანზე გაცვეთოდა, სასიამოვნო სურნელბას არ კარგავდა. მაშინ ბრმამ ვედრება აღავლინა: „ღმერთო ჩემო, გევედრები, ამ პერანგის მადლით, მხედველობა დამიბრუნეო“ და მაშინვე ბრმას მხედველობა დაუბრუნდა.

ალლაჰის შუამავალი იქაურობას გაშორდა. შემდეგ ერთი დირჰემით მოსასხამი იყიდა, ხოლო დარჩენილი ერთი დირჰემით ოჯახისთვის სურსათი უნდა შეეძინა და სახლში უნდა წასულიყო, რომ ამ დროს გზაში პატარა გოგონა ნახა, რომლიც მოთქმით ტიროდა.

„ჩემო პატარავ, როტომ ტირი, რა დარდი გაქვს? – ჰკითხა მან. იუდეველის  მსახური ვარ, ერთი დრიჰემი მომცა, ნახევარით ბანკა უნდა მეყიდა, ხოლო მეორე ნახევარით კარაქი. ვიყიდე და

სახლისკენ მივდიოდა, ბანკა ხელიდან დამივარდა გამიტყდა და ქარაქიც გამიფუჭდა. აღარ ვიცი, რა უნდა ვქნა, ვზივარ და ვტირი. მაშინ ალლაჰის შუამავალმა უკანასკნელი დირჰემი გოგონას მისცა და უთხრა: „ამით ბანკა და კარაქი შეიძინა და სახლში დაბრუნდიო“.

გოგონამ მადლობა გადაუხადა და უთხრა: რომ დავიგვიანე, ახლა მეშინია, ბატონი მწარედ გამლახავს. მაშინ ალლაჰის შუამავალმა უთხრა: „ნუ გეშინია, მეც შენთან ერთად წამოვალ და ვთხოვ, რომ არ გაგიწყრეს!“ სახლთან მივიდნენ და კარებზე დააკაკუნეს. როდესაც იუდეველმა კარი გააღო და ალლაჰის შუამავალი დაინახა, გაკვირვებული დარჩა. ალლაჰის შუამავალმა იუდეველს ყველაფერი მოუყვა, რაც მოხდა და სთხოვა გოგონასთვის არაფერი დაეშავებინა და არ გაწყრომოდა.

გაკვირვებულმა იუდეველმა შუამავალს შემდეგი სიტყვებით მიმართა: „ერთი მოსამსახურე გოგონას გამო, ჩემისთანა უბრალო ღარიბის კართან შენი მობრძანებით უდიდესი ღირსება გამოიჩინეთ. მე კი ამ ქალიშვილს შენი სიყვარულით მონობისგან ვათავისუფლებ. გთხოვ, ისლამი მასწავლე, მინდა შენი რელიგიის ვირწმუნო და მუსლიმი გავხდე!“

ალლაჰის შუამავალმა მას ისლამი ასწავლა და მუსლიმთა რიგებში შესასვლელი გზა გაუხსნა. შემდეგ ოჯახში შევიდა, იუდეველის ცოლ-შვილსაც უქადაგა ისლამი. ისინი მთელი ოჯახით მუს-

ლიმები გახდნენ. ყველაფერი ეს ალლაჰის შუამავლის ლამაზი ზნეობის, ხასიათისა და ხელგაშლილობის შედეგი იყო.

მაშ, ძვირფასო მუსლიმებო, თქვენც ყველაფერი გააკეთეთ იმისთვის, რომ ალლაჰის შუამავლის მსგავსად, ლამაზი ზნეობით იქნეთ შემკობილი. უფრო მეტიც, ყურანის ზნეობით გალამაზება ყოველი მუსლიმისთვის მნიშვნელოვანია.

უზენაესი ალლაჰის თვისებათაგან ერთ-ერთი „სეთთარია“, რაც ცოდვების დამფარველს ნიშნავს. თითოეული მუსლიმი ვალდებულია სულიერი ძმის ნაკლოვნება დაფაროს. უზენაესი ალლაჰის მონა-მსახურების ცოდვების მიმტევებელია. შესაბამისად, მუსლიმებმა ერთმანეთს შეცდომები და ნაკლოვნებები უნდა მიუტევონ, აპატიონ. უზენაესი ალლაჰი მწყალობელია, მიმტევებელია. მისი წყალობა და სიკეთე უკიდეკაგნოა. გამომდინარე აქედან, მუსლიმი ხელგაშლილი, შემწყნარებელი უნდა იყოს. ეს ყველაფერი ლამაზი ზნეობის შედეგად მიიღწევა.

ალლაჰის შუამავალს უამრავი სახის ლამაზი ზნეობა გააჩნია. თითოეული მუსლიმი ვალდებულია ისწავლოს და შესაბამისი ზნეობით აღიზარდოს. ასე შევძლებთ სამყაროს უბედურებებისგან დაცვას და საიქიო ცხოვრებაში ალლაჰის შუამავლის შუამდგომლობას (შეფაათს).

ალლაჰის შუამავალი შემდეგ ვედრებას ხშირად კითხულობდა:

„ალლაჰუმმე ინნი ეს-ელუქე-სსიჰჰათე, ველ-აფიეთე, ველ-ემანეთე ვე ხუსელ-ხულუყი, ვერრიდაე ბილ-ყადერი, ბი-რაჰმეთიქე იაა ერ-ჰამერრაჰიმინ). მნიშვნელობა: „ღმერთო ჩემო, გთხოვ, ჯანმრთელობა და სიმშვიდე მარგუნე, მინდა არასდროს ვუღალატო ამანათს, მქონდეს ლამაზი ზნეობა და კმაყოფილი ვიყო იმით, რაც წილად მერგო! ო, ყოვლად მოწყალეო, გევედრები ისმინე ჩემი ვედრება და წილად მარგუნე რასაც გთხოვ!“

ჩვენც ვევედროთ ისე, როგორც ვედრებასაც აღავლენდა ჩვენი საყვარელი შუამავალი!

**რა ვისწავლეთ მე-10 ნაწილში**

**1. რას ნიშნავს „ხულუყილ-ღ’აზიმ“?**

2. როგორ ესალმებოდა ალლაჰის შუამავალი?

3. რომელი თანამიმდევარი იყო, ვინც თქვა, რომ ათი წელი ვემსახურე ალლაჰის შუამავალს და ჩემთვის არასდროს უთქვამს ეს ასე რატომ გააკეთე ან ეს ასე რატომ არ გააკეთეო.

4. რა უპასუხა ებუ ჰურეირას (რ.ა.) ალლაჰის შუამავალმა, როდესაც ერთ-ერთი ლაშქრობის დროს ურწმუნოთა განადგურებისთვის ვედრების აღვლენა შესთავაზა?

5. როგორი ჯდომა იცოდა ალლაჰის შუამავალმა?

# მე-11 თავი
## ალლაჰის შუამავლის სასწაულებრივი მხარეები

შუამავალი მუჰამმედის შუამავლური მისიის შესახებ უამრავი ცნობა არსებობს:

ისე, როგორც სამყაროში არსებული ყოველი ცოცხალი არსება უზენაესი ალლაჰის არსებობას ადასტურებს, ასევე, ყველაფერი შუამავალ მუჰამმედის შუამავლური მისიის ჭეშმარიტებას ამოწმებს. შესაძლოა ითქვას, რომ მისი კვალის უდავოდ გამგრძელებლები უამრავი სიბრძნით აღსავსე მოვლენის წინაშე აღმოჩენილან.

უფრო მეტიც, ყველა წინამორბედ შუამავალს სურვილი ექნებოდა შუამავალ მუჰამმედის მიმდევართაგან ყოფილიყო. ამ საკითხთან დაკავშირებით, ისლამის რელიგიურ წყაროებში შეხვდებით, სადა ალლაჰის შუამავლის სიბრძნით მოცული მოვლენები სამ ნაწილად არის დაყოფილი.

პირველი: მისი სულის გაჩენიდან შუამავლური მისიის გამოცხადების დრომდე არსებული მონაკვეთი;

მეორე: შუამავლური მისიის პერიოდიდან გარდაცვალებამდე არსებული დროის მონაკვეთი.

მესამე: გარდავალებიდან სამყაროს აღსასრულამდე არსებული დროის მონაკვეთი.

ეს ყველაფერი კი თვალით ხილულისა და

უხილავის მხრივ ორად იყოფა. შესაბამისად, სიბრძნით მოცული მოვლენები იმედენად ბევრია, რომ მისი ჩამოთვლა გაგვიჭირდება.

აღსანიშნავია, რომ სიბრძნით მოცული მოვლენები შესაძლოა ათასობით იყოს, თუმცა ქვემოთ რამდენიმეს შესახებ მოგითხრობთ:

1. ალლაჰის შუამავლის ყველაზე დიდი და მთავარი სასწაული ყურანია. ზეგარდმოვლენის დღიდან დღემდე არავინ გამოჩენილი არც ლიტერატურის პოეტი, არც პოეზიის გმირი, არც ნებისმიერი ვინმე, ვინც ყურანთან დაკავშირებით, ვინც ყურანის სიტყვათა წყობის შესახებ რაიმე შენიშვნას შეიტანდა. ვერავინ შეძლო, ეთქვა სიტყვა, რომელიც აიათის მსგავსი იქნებოდა.

ყურანის მჭერმეტყველება არ ჰგავს ადამიანის სიტყვას. თუკი მას ერთ სიტყვას გამოაკლებთ ან დაუმატებთ, მისი მნიშვნელობა და სილამაზე არ დაირღვევა. ვინც სცადა რომელიმე სიტყვის სანაცვლოდ სხვა სიტყვის ჩასმა ვერ იპოვა მსგავსი სიტყვა, რომელსაც ჩაანაცვლებდა. პოეზია არ ჰგავს არაბული ლექსების პოეზიას.

ყურანი წარსულში მომხდარ და მომავალში მოსალოდნელი ფარული მოვლენების შესახებ გვაცნობს. მისი მოსმენა და წაკითხვა ადამიანისთვის სულ სხვა სიამოვნების მომგვრელია. თუნდაც დაიღალონ, მაინც არ ბეზრდებათ. მისი კითხვა, თუნდაც მოსმენა, ადამიანს უამრავი სირთულის გადალახვაში ეხმარება და ამის მსგავსი უამრავი მაგალითი არსებობს. ისლამის უამრავ

დაუოკებელ მტერს, მას შემდეგ, რაც ყურანს მოუსმინა, გული გაუთბა და რწმენას ეზიარა.

ისლამის მტრები და ცოდვილები მუ'ატტას, მელაჰიდესა და ქარამითას სახით, რომლებიც მუსლიმებად ასაღებდნენ თავს, ეცადნენ ყურანის შეცვლას, მსგავი ტექსტის შექმნას, თუმცა მათი ყოველი მცდელობა წარუმატებლობისთვის იყო განწირული. ასე არ მომხდარა სხვა წმინდა წიგნების შემთხვევაში და იქ უამრავი ცვლილება შეიტანეს.

ყურანში, ყველა საკითხის შესახებ, ღიად თუ ფარულად, გაცხადებულია. ყველა სახის სილამაზე, რომლის აღმოჩენაც მეცნიერებითა და გამოცდილებით შეუძლებელია, ამქვეყნიური და საიქიო ბედნიერების მისაღწევად სიკეთეები, არსებათა დასაბამისა და დასასრულის შესახებ ცნობები, ადამიანებისთვის სასარგებლო და საზიანო – ყველაფერი ამ წიგნში ნათლად თუ ფარულად არის მოცემული. აიათებში გაცხადებულ ფარულ არსს განსწავლულები განმარტავენ. თორაში, ზებურსა და ახალ აღთქმაში მოცემული ცნობები ყურანში სრულად არის გადმოცემული.

უზენაესმა ალლაჰმა ყურანში არსებული მეცნიერებები სრულად უწყის. მათი დიდი ნაწილის შესახებ ალლაჰის შუამავალი გვამცნობს.

ცნობილია, რომ ძვირფასმა ალიმ და ჰუსეინიმ ამ ინფორმაციების უმეტესი ნაწილი იცოდნენ. ყურანის კითხვა ძალიან დიდი წყალობაა. ეს მნიშვნელოვანი წყალობა დიადმა გამჩენმა საყ-

ვარელი შუამავლის თემს არგუნა წილად. ამიტომ არის, რომ სადაც ყურანი იკითხება ანგელოზები იქ მიდიან და ისმენენ.

თეფსირის წყაროები ანუ ყურანის განმარტებები ყურანში მოცემული ინფორმაციების ძალიან მწირი ნაწილია. მას შემდეგ, რაც განკითხვის დღეს ალლაჰის შუამავალი ყურანს წაიკითხავს, მისი მსმენელებისთვის გასაგები იქნება.

ალლაჰის შუამავლის კიდევ ერთი მნიშვნელოვანი სასწაული, მთვარის ორად გაყოფაა. მსგავსი სასწაული მის წინამორბედ არცერთ შუამავალს არ რგებია წილად. როდესაც ალლაჰის შუამავალი ორმოცდათორმეტი წლის იყო, მექას ავტორიტეტული წარმართები მივიდნენ და უთხრეს: „მუჰამმედს (ს.ა.ს.) დიდი სურვილი ჰქონდა ყველა ადამიანი, ნაცნობი თუ ნათესავი, ისლამის რიგებში შესულიყო. ხელები ცისკენ აღმართა და უზენაეს ალლაჰს შემდეგნაირად შეავედრა: „ისმინა დიადმა გამჩენმა მისი ვედრება და მთვარე ორად გაიყო. მისი ერთი ნაწილი - მთის ერთ მხარეს, ხოლო მეორე ნაწილი სხვა მთის თავზე გამოჩნდა. ეს რომ წარმართებმა ნახეს, მაინც არ ირწმუნეს და თქვეს, რომ მუჰამმედმა ჩვენ მოგვაჯადოვაო.

3. ალლაჰის შუამავალი ზოგჯერ ლაშქრობის დროს, როდესაც წყლის ნაკლებობა იქნებოდა, ჭურჭელში, რომელშიც თავად ჩაყოფდა თითებს, ბარაქიანი ხდებოდა წყალი, რომლითაც შემდეგში მთელი ჯარი რწყულდებოდა. ზოგჯერ ოთხმოცი,

ზოგჯერ სამასი, ზოგჯერ ხუთასი, თებუქის ლაშქრობის დროს მთელმა ჯარმა და ცხოველებმაც კი დალია იგი.

4. ერთ დღეს ბიძა აბბასის სახლში მივიდა, ბიძა და ბიძაშვილი გვერდიგვერდ დასვა, თავზე იხრამი (საფარველი) გადააფარა და ასეთი ვედრება აღავლინა: „ღმერთო ჩემო, ეს ჩემი ბიძა და მამაჩემის ძმაა. ესენი ჩემი ოჯახის წევრები „ეჰლი ბეითი“ არიან! ისე, როგორც მე დავაფარე მათ, გთხოვ, შენც ისე დაიფარო ჯოჯოხეთის ცეცხლისგან ისინი! მაშინ ირგვლივ ყველასგან აამინის ხმები გაისმა[68].

5. ჰაიბერის ლაშქრობის დროს, როდესაც საკვებად ცხვრის მოწამლული ხორცი მიუტანეს, გაიგო ხმა, რამაც აღნიშნული ხორცის ჭამას განარიდა.

6. როდესაც ანგელოზებმა შუამავალ ადამის წინაშე სეჯდე შეასრულეს, ეს იყო სეჯდე მორჩილების უზენაესი ალლაჰის სიდიადისა და ყოვლისშემძლეობის წინაშე.

7. ყოველი ლოცვის დროს, როდესაც იკითხება ეზანი, ალლაჰის შუამავლის სახელიც მოიხსენიება.

8. უზენაესი ალლაჰი აიათში ბრძანებს: „ჰეი თქვენ, რომელთაც ირწმუნეთ! დაემორჩილეთ ალლაჰს და დაემორჩილეთ შუამავალს!“ (სურა ნისა, 4/59)

10. იგი დედამიწაზე წინადაცვეთილ მდგო-

68 ჰეისემი, მეჯმაუზ-ზევაიდი, IX, 226

მარეობაში მოევლინა.

11. მისი დედამიწაზე მოვლინების დროს სიბრძნით მოცულ მნიშვნელოვან მოვლენებს ჰქონდა ადგილი, რომელიც ისტორიულ წიგნებშიც არის მოცემული.

12. მისი დედამიწაზე მოვლინების შემდეგ ეშმაკები ზეცას ვერ აღწევდნენ და ვერ ანგელოზებისგან იგებდნენ რამეს.

13. მისი დედამიწაზე მოვლინების შემდეგ, ყველა კერპი დაიმსხვრა, სათაყვანო კერპები კი პირქვე დაემხო.

14. მის აკვანს ანგელოზები არწევდნენ.

15. აკვანში ყოფნის დროს უმშვენიერესად გამოიყურებოდა.

16. მან ადრეულ ასაკში დაიწყო საუბარი, როდესაც ჯერ კიდევ აკვანში იყო.

17. პატარაობისას სეირონობის დროს თავს ზემოთ ღრუბელი დაჰყვებოდა, რომელიც ჩრდილს უქმნიდა, რათა არ შეეწუხებინა მცხუნვარე მზეს.

18. სამი წლისას, ორმოცი წლისას და ორმოცდათორმეტი წლის ასაკში, როდესაც მი'რაჯში ამაღლდა, ანგელოზების მიერ გული ექნა განწმენდილი.

19. ყველა შუამავალს მარჯვენა ხელზე შუამავლობის ბეჭედი ესვა. შუამავალ მუჰამედს (ს.ა.ს) კი ბეჭედი გულის გასწვრივ ზურგზე ჰქონდა.

20. მახვილგონიერი და მჭერმეტყველი იყო,

უაღრესად საოცარი მხედველობის უნარი გააჩნ-და.

21. იგი წყვდიად ღამეშიც ისევე ხედავდა, რო-გორც დღისით.

22. ერთ-ერთი ლაშქრობის დროს ჯარს წყ-ალი მოსწყურდა, ალლაჰის შუამავალმა ორი ჯარისკაცი წყლის საძებნელად გაგზავნა. ჯა-რისკაცებმა აქლემზე ამხედრებული ქალბატონი დაინახეს, რომელსაც ორი ჭურჭელით წყალი მი-ჰქონდა. ჯარისკაცებმა იგი ალლაჰის შუამავალ-თან მიიყვანეს. ქალბატონმა ალლაჰის შუამავალს ერთი ჭუჭელი წყალი მიაწოდა. შუამავალმა (სალ-ლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემმა) დიად გამჩენს წყლის ბარაქიანობისთვის შეავედრა. ამის შემ-დეგ კი ერთი ჭურჭელი წყლით მთელი ჯარი დარ-წყულდა.

23. მისი ნერწყვი ხშირ შემთხვავში მკურანლი იყო, როგორც ბავშვების, ასევე ავადმყოფებისთ-ვის.

24. თუკი თვალებით ეძინა, გულით ყოველთ-ვის ფხიზლად იყო. ასე იყო ყველა სხვა შუამავალ-იც.

25. მას არ ახასიათებდა მთქნარება. ასე იყო ყველა სხვა შუამავალიც.

26. კანი ვარდივით სუნელოვანი ჰქონდა. ერთხელ ღარიბი ვინმე ქალიშვილს აქორწინებდა, მას დახმარება სთხოვა, თუმცა არაფერი ებადა, რასაც მისცემდა. მას სასიამოვნოს სურნელოვანი რამ მისცა.

27. რა თქმა უნდა საშუალო სიმაღლის იყო, თუმცა მასზე მაღლების გვერდით, მათსავით მაღალი გამოიყურებოდა.

28. მზესა და მთვარის შუქზე სეირნობისას მისი ჩრდილი არ მოჩანდა.

29. მას სხეულსა და სამოსზე მავნე მწერები არ ასხდებოდნენ.

30. მისი სამოსი, ჩვეულებრივი ადამიანის სამოსის მსგავსად, არასდროს ბინძურდებოდა.

31. მას სეირნობისას ყოველთვის ანგელოზები დაჰყვებოდნენ. ამიტომ, იგი ესხაბებს წინ გაუშვებდა და ეუბნებოდა, ანგელოზები უკან გამომყვებიანო.

32. როდესაც ის გადაადგილდებოდა, გარშემო საუკეთესო სურნელებას მიმოფანტავდა.

33. გარდაცვალების წინ მან (ს.ა.ს.) თავის ქალიშვილს -ფატიმას უთხრა: ჩემი გარდაცვალების შემდეგ პირველი ვინც მე მნახევას, შენ იქნები. შწორედ ასეც მოხდა, თავისი ოჯახის წევრებიდან 6 თვის შემდეგ ძვირფასი ფატიმა გარდაიცვალა.

34. მისი კიდევ ერთი განსაკუთრებული სასწაული მი’რაჯში ამაღლება იყო. სახელად „ბურაყის“ ცხენით მექადან იერუსალმში წაიყვანა. იქიდან ცად ამაღლდა, სადაც უამრავი უცნაური რამ იხილა. იქ მან უზენაესი ალლაჰი იხილა. შემდეგ ისევ სახლში იქნა დაბრუნებული. მი’რაჯის სასწაული სხვა არცერთ შუამავალს წილად არ რგებია.

35. მისთვის სალათი-სალამის კითხვა მუს-

ლიმი მორწმუნის ვალდებულებაა. უზენაესი ალლაჰი და ანგელოზები მას სალამს უძღვნიან.

36. ადამიანთა და ანგელოზთა შორის ყველაზე მეტი ცოდნა მას ერგო წილად. მიუხედავად იმისა, რომ წერა-კითხვა არ იცოდა, (უმმი იყო) უზენაესმა ალლაჰმა მას ყველაფერი ასწავლა. ისე, როგორც შუამავალ ადამს (ა.ს.) ყველაფრის სახელი ემცნო, მასაც ყველაფრის სახელი და ცოდნა ებოძა. [69]

37. ის თავის მიმდევრებს კარგად იცნობდა.

38. ის ყველა ადამიანზე გონიერი და ჭკვიანი იყო.

39. ადამიანთა შორის მას ყველაზე საუკეთესო თვისებები გააჩნდა. ცნობილი პოეტი, ომერ ბინ ფარიდი ამბობს: „მე გავიგე, რომ არ შემწევს ძალა მისი სათანადოდ შექებისა“.

40. უზენაესი ალლაჰი ყურანში სხვა შუამავლებს სახელებით მოიხსენიებს, ხოლო შუამავალ მუჰამმედს „ჩემო შუამავალოთი“ მიმართავს.

41. ქელიმეი შეჰადეთის, ეზნის, ყამეთის, ლოცვის დროს ეთთეჰიათის ვედრებასა და კიდევ რამდენიმე ვედრებასა თუ ღვთისმსახურებებში, როგორიცაა ხუტბე და სხვა, უზენაესი ალლაჰი მის სახელთთან ერთად, შუამავალ მუჰამმედის სახელის ხსენებასაც მოითხოვს.

42. ის ყველაზე უპირატესი და უსაყვარლესია.

69 აჰმედ ბინ ჰანებლი, ელ-მუსნედი, I, 266; იბნი სა'დ, ეთ-თაბაყათი, II, 365

უზენაესმა ალლაჰმა იგი მეგობრად მიიღო. იგი ყველა ანგელოზზე უფრო მეტად უყვარს, ერთ-ერთ ყუდსი ჰადისში ვკითხულობთ: „თუკი იბრაჰიმი ჰალილად დავადგინე, შენ ჩემს საყვარელ მონა-მსახურად მიგიღე“.

43. „და უეჭველად, სულ მალე გებოძება შენი ღმერთისგან და შენ კმაყოფილი დარჩები“[70]. მოცემულ აიათში უზენაესი ალლაჰი შუამავალ მუჰამმედს (ს.ა.ს.) ცოდნას, უპირატესობებს, მტრების წინაშე დახმარებას და გამარჯვებას, განკითხვის დღეს ქომაგობას და უამრავ სიკეთეს აღუთქვამს. როდესაც ეს აიათი გარდმოევლინა, მთავარანგელოზ ჯებრაილს (ა.ს.) შეხედა და უთხრა: „არ ვიქნები კმაყოფილი, ვიდრე ჩემი ერთი მიმდევრიც თუ ჯოჯოხეთში დარჩება.

44. ღამით, სიფხიზლის, ძილის, მარტოობის, ბავშვობის, მოგზაურობის, სახლში ყოფნის, ბრძოლის, ტირილისა და სიცილის დროს, გული ყოველთვის ალლაჰთან იყო კავშირში. ზოგიერთ დროს მხოლოდ ალლაჰთან იყო მისი გული. ზოგჯერ გამოფხიზლებისა და ამქვეყნიური მისიის შესასრულებლად, მეუღლესთან -ძვირფას აიშესთან მივიდოდა და ეტყოდა: „ო, აიშე, მესაუბრე რამეზე, რათა გონს მოვეგო. ამის შემდეგ ესხაბთან ერთად დაჯდებოდა და რჩევა-დარიგებებზე ესაუბრებოდა. დილის ლოცვის სუნნეთს სახლში შეასრულებდა, შემდეგ ძვირფას აიშეს ცოტახნით ესაუბრებოდა და მას შემდეგ მეჩეთში წავიდოდა.

70

ეს მისი ცხოვრების წესი იყო, სხვაგვარად არ შეეძლო.

45. საკმაოდ ღიად და გასაგებად საუბრობდა. არაბული ენის ყველა დიალექტს კარგად ფლობდა. სადაც წავიდოდა და რაიმე კითხვას დაუსვამდნენ, მათი დიალექტის შესაბამისად უპასუხებდა. მსმენელები განცივფრებული რჩებოდნენ. „უზენაესმა ალლაჰმა მე საუკეთესოდ აღმზარდა" - ბრძანებდა იგი.

46. მცირე სიტყვებით ბევრს გადმოსცემდა. ასი ათასზე მეტი ჰადისი მისი სიტყვებია. ზოგიერთი სწავლული ამბობს: „შუამავალმა მუჰამმედმა ისლამის ოთხი საფუძველი ოთხი ჰადისით გადმოსცა:[71]

„ქმედებები განზრახვის შესაბამისად შეფასდება[72]„

„ჰალალი ცნობილია, ასევე ცნობილია ჰარამი"[73].

„მოსარჩლემ მოწმე უნდა წარმოადგინოს, ხოლო მოსარჩლემ ფიცი უნდა დადოს".

„რწმენა სრულფასოვანი არ იქნება, ვიდრე მუსლიმი მორწმუნე სულიერი ძმისთვის არ ისურვებს იმას, რას საკუთარი თავისთვის სურს"[74].

ზემოთ მოცემული ოთხი ჰადისის შემდეგ

71 აჰმეთ ბინ ჰაბელი, ელ-მუსნედი, I, 266; იბნი სა'დი, ეთ-თაბაყათი, II, 365; ჰეისემი, მეჯმაუზ-ზევაიდი, XI, 234

72 ბუხარი,ბედ'ულ ვაჰიი, I; ებუ დავუდი, ტალაყი, 11; იბნი მაჯე. ზუჰდი, 26

73 სუიუთი, ჯამი'ულ ეჰადის, XXX, 237; მუნავი, ფეიზულ-ყადირი, I, 224

74 ებუ დავუდი, ბუი'ი,3; ნესაი, ბუიუ'ი, 2

დასკვნამდე მივყავართ: „პირველი, ღვთისმსახურების ცოდნა, მეორე ქმედებები-დამოკიდებულებები, მესამე სამართლიანობა და პოლიტიკური მეცნიერებები და მეოთხე კულტურა და ზნეობირივი ფასეულობები[75].

47. შუამავალი მუჰამმედი უცოდველი იყო. ის დაცული იყო ცოდვის ჩადენისგან, მას ნებით თუ უნებლიეთ, დიდი თუ პატარა, ორმოც წლამდე თუ შემდეგ, ცოდვა არ ჩაუდენია. მას არანაირ უმსგავსო ქმედებასთან საერთო არასდროს ჰქონია.

48. როდესაც მუსლიმები ლოცვას ვასრულებთ და ეთთეჰიათზე ვსხდებით, ვკითხულობთ: „ესსელამუ ალეიქე ეიიუ ჰენნებიიუ ვე რაჰმეთულლაჰი“. ეს განსაკუთრებული პატივია მის წინაშე.

49. მას არასდროს სწადდა თანამდებობა და წოდება[76].

50. წინამორბედი შუამავლები კონკრეტული დროისა და ხალხისთვის მოევლინენ, ხოლო შუამავალი მუჰამმედი (ს.ა.ს.) სამყაროს წყალობად მოევლინა და მისი შუამავლობა ქვეყნიერების აღსასრულამდე (ყიამეთამდე) მთელს კაცობრიობას მოიცავს.

51. მისი წყალობა მთელ არსებათა სამყაროს მოიცავს. ის ურწმუნოების დასჯის მომხრე არასდროს ყოფილა. ვინც მისი არ ირწმუნა, ამქვეყნად

75 ბუხარი, იმანი, 7; თირმიზი, სიფათულ ყიამეთი, 59; აჰმეთ ბინ ჰანბელი, ელ-მუსნედი, III, 176

76 ქათალანი, მევაჰიბი, ლედუნნიე, გვ. 309

სასჯელი არ შეხებია.

52. უზენაესი ალლაჰი შუამავალ მუჰამმედის (ს.ა.ს.) კმაყოფილებას მოითხოვს. დიადი გამჩენი მასზე (ს.ა.ს.) იმდენ წყალობას მოიღებს, ვიდრე კმაყოფილი გახდება. „და უეჭველად, სულ მალე გებოძება შენი ღმერთისგან და შენ კმაყოფილი დარჩები!“ (სურა დუჰა, 93/5)

53. წინამორბედი შუამავლები ურწმუნოთა ცილისწამებას თავადვე პასუხობდნენ, თუმცა შუამავალ მუჰამმედის წინააღმდეგ აგორებულ ცილისწამებებს, დიადი გამჩენი გასცემდა პასუხებს და ასე იცავდა მას.

54. შუამავალი მუჰამმედის მიმდევრები სხვა ყველა შუამავლის მიმდევრებზე უფრო მეტი არიან. სამოთხეში დამკვიდრებულთა შორის ერთი მესამედი შუამავალ მუჰამმედის (ს.ა.ს.) უმმეთი იქნება.

55. ჰადისებში ვკითხულობთ: „დიად გამჩენს შევავედრე, რომ ჩემი თემი გზასამცდართა შორის არ გაერთიანებულიყო “.

კიდევ ერთ ჰადისში ვკითხულობთ: „უზენაესმა ალლაჰმა თქვენ სამი რამისგან დაგიფარათ. მათ შორის:

პირველი - გზასამცდართ განგარიდათ და მათგან დაგიცვათ;

მეორე: გადამდები დაავადებისგან გარდაცვლილი შეჰიდის მადლს გაიზიარებს;

მესამე: თუკი ორი მუსლიმი ვინმე მესამე მუსლიმს კეთილად მოიხსენიებს, ის მუსლიმი ადგ-

ილს სამოთხეში დაიმკვიდრებს“.

ჰადისში ვკითხულობთ: „ორი ვინმე ურწმუნო გახდება: პირველი - მაჯინი ანუ ის, ვინც რელიგიას ამქვეყნიური კეთილდღეობისთვის გამოიყენებს. მეორე – მულჰიდი, ანუ, ვინც ყურანის აიათებს ამქვეყნური სარგებლის მიღების მიზნით განსხვავებულად განმარტავს. მუსლიმ სწავლულებს გაიოლება შეუძლიათ. ერთი რომელიმე საკითხის შესახებ, ერთი სწავლული ნებას რთავს, მეორე ამბობს, რომ აკრძალულია. როდესაც მორწმუნე კეთილისმქნელი პიროვნებისთვის გასცემენ ნებართვას და ამცნობენ, რომ მათთვის ჰალალია, არეულობის დროს იმავე საკითხზე აკრძალვა გამოაცხადეს. შესაბამისად, ოთხივე მეზჰები ჭეშმარიტია და ისინი მუსლიმებისთვის უზენაესი ალლაჰის წყალობაა.

56. მადლი, რომელიც ალლაჰის შუამავალს უნდა ებოძოს, იმაზე გაცილებით მეტია, ვიდრე სხვა შუამავლებისთვის დადგენილი მადლები. ვინც კეთილ საქმეს იქმს და იგი შესაბამისად მადლს დაიმსახურებს, იმდენივე მადლს დაიმსახურებს მასწავლებელი, ვინც მას სიკეთის მადლი ასწავლა.

57. მასზე სახელით მიმართვა, მასთან ხმამაღლა საუბარი, მასზე შორიდან დაძახება და წინ გასწრება, როდესაც ის მიდის, აკრძალულად იყო გამოცხადებული. წინამორბედ შუამავლებს თავიანთ მიმდევრები სახელით მიმართავდნენ.

58. შუამავალ მუჰამმედს, (მთავარნაგელოზ

ჯიბრილის გარდა, ისრაფილიც რამდენჯერმე გამოეცხადა) .

59. მთავარნაგელოზი ჯიბრილი, ანგელოზის სახით, მას ორჯერ გამოეცხადა. სხვა არცერთ შუამავალს ანგელოზის ფორმით არასდროს გამოცხადებია.

60 მას (ს.ა.ს.) მთავარნაგელოზი ჯებრაილი მრავალჯერ გამოეცხადა, მანამდე ყველაზე ხშირად შუამავალ მუსას ეცხადებოდა ხოლმე.

61. უზენაესი ალლაჰის სახელზე დაფიცება ნებადართულია, სხვა ვინმეზე ან რამეზე დაფიცება - დაუშვებელი[77].

62. ალლაჰის შუამავლის გარდაცვალების შემდეგ, მის ძვირფას მეუღლეებთან სხვების ქორწინება (ნიქახი) ჰარამად დადგინდა. ისინი ამ მხრივ მორწმუნეთა დედებად ითვლებიან.

ალლაჰის შუამავლის მეუღლეები ამქვეყნიურ და საიქიოს საქმეებისთვის მას ყოველთვის ეხმარებოდნენ. მათ მოითმინეს სიღარიბე, გამოხატეს მადლიერება და ისლამის გავრცელების საქმეში გულმოდინე თანადგომას იჩენდნენ.

63. ალლაჰის შუამავლის მეუღლეები და ქალიშვილები ამქვეყნად ყველა ქალებზე უპირატესნი არიან. ესჰაბთაგან ყველა, გარდა შუამავლებისა, ყველა ადამიანზე უპირატესნი არიან.

დედამიწაზე არსებულ ქალაქთა შორის, შუქმოფენილი მექა და მედინას მიწები ყველაზე

77 იბნი სა'დი, ეთ-თაბაყათი, II, 35; იბნი ქესირი, ეს-სირე, III, 4; გაზალი, იჰია, II, 890

ძვირფასი და წმინდა მიწებია. წმინდა მეჩეთებ-
ში შესრულებული ლოცვები, სხვა მეჩეთებში
შესრულებულ ლოცვებს, მადლიანობის მხრივ,
ათასჯერ აღემატება. ასევეა სხვა ღვთისმსახ-
ურებების შემთხვევაშიც. მისი საფლავსა და მინ-
ბერს შორის მიწა სამოთხის ბაღთანგან ერთ-ერ-
თი ბაღია. (ვინც მე გარდაცვალების შემდეგ
მომინახულებს, თითქოს ცოცხალი მინახულა.
ვინც ორი მეჩეთიდან ერთ-ერთში გარდაიცვლე-
ბა, განკითხვისას სამოთხის მკვიდრად გაცოცხ-
ლებდა) (ქალაქები მექა და მედინა „ჰარემეინად“
მოიხსენიება).

64. საგვარეულოსა და შთამომავლობის გზით
ანუ სისხლითა და ქორწინების გზით ნათესაობას,
განკითხვის დღეს არანაირი სარგებელი არ ექნე-
ბა, თუმცა ალლაჰის შუამავლის სანათესოა გამ-
ონაკლისია.

65. ყველას შთამომავლობა ვაჟიშვილით გრ-
ძელდება. მუჰამმედ შუამავლის შთამომავლობა
ქალიშვილის - ძვირფასი ფატიმას გზით გაგრ-
ძელდა. აღნიშნული საკითხი ჰადისებშიც არის
ხსენებული.

66. ჯოჯოხეთში არ შევლენ ის ჭეშმარიტი
მორწმუნეები, ვინც მის სახელს ატარებენ.

67. მისი ყოველი სიტყვა და საქმე სწორია.
ყოველი მისი იჯთიჰადი უზენაესი ალლაჰის მიერ
არის დამოწმებული.

68. მისი სიყვარული სავალდებულოა. (ვისაც
უყვარს უზენაესი ალლაჰი, ვუყვარვარ მეც) მისი

სიყვარულის ნიშანი, რწმენის, გზის, სუნნეთისა და ზნეობის გათავისებაა. ყურანში ვკითხულობთ: **„მე თუ გამომყვებით, უზენაესი ალლაჰი შეგიყვარებთ თქვენ“.**

69. მისი ოჯახობის (ეჰლი-ბეითის) სიყვარული სავალდებულოა. (ეჰლი-ბეითის მტრობა ფარისევლობის ტოლია).

70. ალლაჰის შუამავლის თანამიმდევრების (ესჰაბების) სიყვარული სავალდებულოა. (ჩემ შემდეგ ჩემს ესჰაბებს არ უმტროთ! მათი სიყვარული - ჩემს სიყვარულს, ხოლო მათი მტრობა, ჩემს მტრობას ნიშნავს. ვინც მათ აწყენინებს, მსგავსია მაწყენინოს მე, ხოლო, ვინც მე მაწყენინებს, ნიშნავს უზენაეს ალლაჰს აწყენინოს).

71. უზენაესმა ალლაჰმა შუამავალ მუჰამმედს (ს.ა.ს.) ცასა და დედამიწაზე ორ-ორი დამხმარე მიუვლინა. ისინი ანგელოზი ჯებრაილი და მიქაილი, ხოლო დედამიწაზე ძვირფასი ებუ ბექირი და ომერი არიან[78].

72. ყველას ჰყავს ურწმუნო ჯინი მეგობარი, რომელიც მას ჩაუნერგავს საეჭვო ფიქრებს და შეეცდება ცოდვა ჩაადენინოს და რწმენა დაკარგვინოს. ალლაჰის შუამავალმა ჯინი მეგობარი რწმენაზე მოიყვანა.

73. კაცსა თუ ქალს, დიდსა თუ პატარას, გარდაცვალების შემდეგ აუცილებლად ჰკითხავენ ალლაჰის შუამავლის შესახებ, ისე, როგორც

78 თირმიზი, მენაქიბი, 17; ჰაქიმი, ელ-მუსთედრექი, II, 290; ბუხარი, ეთთარიჰულ-ქებირი, II, 158

ჰკითხავენ „შენი გამჩენი ვინ არის, ასევე ჰკითხავენ „შენი შუამავალი ვინ არის“.

74. ალლაჰის შუამავლის ჰადისების კითხვა ღვთისმსახურებაა. ვინც მათ წაიკითხავს, მადლს მოიგებს. როგორც ყურანის კითხვის დროს, ასევე ძვირფასი ჰადისების კითხვის დროს აბდესთიანი ყოფნა, სუფთა სამოსის ჩაცმა, სასიამოვნო სურნელის პკურება, ჰადისის წიგნების საპატიო ადგილზე განთავსება, კითხვის დროს გარედან შემოსული ვინმესთვის ფეხზე არ წამოდგომა, მსმენელების ერთმანეთთან საუბრისგან თავის შეკავება, მოწონებული ქმედებებია. ვინც ყურანსა და ჰადისებს სისტემატურად კითხულობს, სახე გაბრწინებული ექნება.

75. ალლაჰის შუამავალს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) გარდაცვალების წინ მთავარანგელოზი ჯებრაილი გამოეცხადა, უზენაესი ალლაჰის სალამი გადასცა და მოიკითხა. შემდეგ ამქვეყნიური სიცოცხლის დროის ამოწურვის შესახებ ამცნო. მისთვის და მისი მიმდევრებისთვის უმარავი სასიხარულო ამბავი ამცნო.

76. მისი მადლმოსილი სულის ასართმევად, მთავარანგელოზი აზრაილი ადამიანის ფორმაში გამოეცხადა და ოთახში შესვლისთვის ნება ითხოვა.

77. მისი საფლავის მიწა, ყველა ადგილის, თუნდაც ქააბას მიწაზე ძვირფასია.

78. ის საფლავში ჩვენთვის უცნობ ფორმაში ცოცხალია. ყველა სხვა შუამავლებიც ასე არიან.

79. მსოფლიოს ყველა მხარეში, სადაც მუს-ლიმების მიერ ალლაჰის შუამავლისთვის „სე-ლავათი“ იკითხება, ისმენენ ანგელოზები, რომ-ლებიც შემდეგ მიდიან მასთან და ამის შესახებ ამცნობენ. მის საფლავს ყოველ ღამე ათასობით ანგელოზი მოინახულებს ხოლმე.

80. მისი თემის ნამოქმედარი მას ყოველ დილას და საღამოს წარედგინება. იგი ქმედებების ჩამდენთ იხილავს და მათთვის უზენაეს ალლაჰს მიტევებას შეევედრება.

81. მისი საფლავის მონახულება ქალებისთ-ვისაც ნებადართულია, სხვა საფლავების მონახ-ულება კი მხოლოდ მაშინ, როცა უცხო არავინ იქნებიან.

82. ვინც ვედრებას მისი სიყვარულითა და პატივისცემით აღავლენს, უზენაესი ალლაჰი ვე-დრებას მიიღებს. ერთ-ერთმა ბედუინმა შემდეგი ვედრება აღავლინა: „ღმერთო ჩემო, ის (ს.ა.ს.) შენი შუამავალია, მე კი შენი ერთ-ერთი მონა-მსახური. ალლაჰის შუამავლის სიყვარულით განმარიდე ჯოჯოხეთის ცეცხლს! მაშინ მას ასეთი ხმა მოეს-მა: „მონა-მსახურო ჩემო, რატომ მხოლოდ საკუ-თარი თავის გადარჩენა ითხოვე, რატომ არ ითხ-ოვე ყველა მონა-მსახურის გადარჩენა? მაშ მიდი, მე შენ განგარიდე ჯოჯოხეთის სასჯელს!“

ერთ-ერთმა ღვთისმორჩილმა - ჰათიმი ეს-სამმა ალლაჰის შუამავლის საფლავი მოინახულა და შემდეგი ვედრება აღავლინა: „ღმერთო ჩემო, მე მოვინახულე შუამავლის საფლავი, გთხოვ, ნუ

გამიშვებ ხელცარიელს!“

„მონა-მსახურო ჩემო, მივიღე შენ მიერ ჩემი საყვარელი შუამავლის საფლავის მონახულება და მოგიტევე შენ და მივუტევე ყველას მათი ცოდვები, ვინც შენთან ერთად ეს საფლავი მოინახულა!“

იმამი აჰმედი ქასთალანი მოგვითხრობს: „რამდენიმე წელი ავადვმყოფობდი. ექიმებმა ვერაფერი მიშველეს. ერთხელაც მექაში ვიყავი, მთელი ღამე შუამავლის სიყვარულით დიად გამჩენს ვევედრე. იმ ღამეს სიზმრად ერთი ვინმე ვიხილე, რომელმაც რაღაც ფურცელი მომაწოდა. ფურცელზე წამლის სახელი ეწერა და წავიკითხე. დილით, როცა გამეღვიძა, აღარაფერი მაწუხებდა.

83. ქვეყნიერების აღსასრულის შემდეგ საფლავიდან უპირველესად ალლაჰის შუამავალი მუჰამმედ მუსტაფა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი) აღდგება, რომელსაც ტანზე სამოთხის სამოსი ექნება. ბურაყით განკითხვის ადგილას მივა, ხელთ დროშა - ლივაულ ჰამდი“ ექნება, შუამავლები და ყველა ადამიანი ამ დროშის ქვეშ გაჩერდება. აქ მათ დიდხანს მოუწევთ ლოდინი[79].

თანმიმდევრობით ჯერ შუამავალ ადამთან, ნუჰთან, იბრაჰიმთან, მუსასთან, შუამავალ ისასთან მივლენ და ქომაგობას სთხოვენ. თითოეული მათგანი თითო საპატიო მიზეზს დაასახელებს და ეტყვის, რომ ამის თქმის რცხვენიათ და ეშინიათ. ბოლოს შუამავალ მუჰამმედთან მივლენ და

79 ბეგავი, ელ-ენვარი, I, 62

სთხოვენ. სეჯდეს აღავლენს და მისი ქომაგობით განკითხვა დაიწყება. თავდაპირველად შუამავალი მუჰამმედის თემი განიკითხება, ბეწვის ხიდს გაივლიან და ღირსეულნი ადგილებს სამოთხეში დაიმკვიდრებენ.

84. მისი ქომაგობა (შეფაათი) ექვს ადგილას გამოვლინდება:

პირველი: მაყამი მაჰმუდის სახელით წოდებული ქომაგობა, რომელიც განკითხვის დღეს ძალიან ბევრს მორწმუნეს მოიცავს.

მეორე: მისი ქომაგობით ძალიან ბევრი მორწმუნე ადგილს სამოთხეში დაიმკვიდრებს.

მესამე: სასჯელისთვის განწირულნი სასჯელს გადარჩებიან.

მეოთხე: უამრავი ცოდვილი მუსლიმი ჯოჯოხეთს გადარჩება და ბინას სამოთხეში დაიდებს.

მეხუთე: ვისაც ცოდვა და მადლი თანაბარი ექნება და არაფად წოდებულ ადგილას მათ შესახებ გადაწყვეტილებას დაელოდებიან, მისი ქომაქობით, სამოთხეში იქნებიან დამკვიდრებული.

მეექვსე: სამოთხეში დამკვიდრებულთათვის უფრო უკეთეს სამოთხეში დაბინავებისთვის ქომაგობას გაუწევს. სამოცდაათი ათას ადამიანს, რომლებიც ქომაგობის შედეგად ბინას სამოთხეში დაიდებენ, შეეძლება ამდენივეს უქომაგოს. ალლაჰის შუამავლის ადგილის სახელი სამოთხეში - „ვესილეა“. ეს სამოთხის უმაღლესი ადგილია. სამოთხის ყველა წყალობა აქედან მიაღწევს ყველა იქ მყოფელთან, ვისაც უზენაესი ალლაჰი სა-

მოთხეში დაამკვიდრებს.

რა ვისწავლეთ ამ ნაწილში

* ვინ გაცოცხლება საფლავიდან უპირველესად?

* რაზე ამხედრებული გამოჩნდება ალლაჰის შუამავალი განკითხვის მოედანზე?

* რა ექნება ხელთ ალლაჰის შუამავალს, როდესაც განკითხვის მოედანზე გამოჩნდება?

* რომელი შუამავლის შუამდგომლობას ითხოვენ ადამიანები, განკითხვის დღეს თავდაპირველად?

* რას მოიმოქმედებენ შუამავლები, როდესაც ადამიანები მათგან შუამდგომლობას მოითხოვენ?

* რას ეტყვიან მას, როდესაც ძვირფასი ფატიმა ბეწვის ხიდზე ელვასავით გაივლის?

* რა ჰქვია იმ ადგილს სამოთხეში, სადაც ალლაჰის შუამავალი იქნება დამკვიდრებული?

## 13. ნაწილი
## ალლაჰის შუამავლის ლამაზი ზნეობა და ადათები

ალლაჰის შუამავლის ლამაზი ზენობისა და ყოველდღიური ცხოვრების წესები ქვემოთ მოცემულ ტექსტში ასე გამოიყურება:

1. ალლაჰის შუამავალი მუჰამმედი (სალლლალაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ცოდნით, შემეცნების უნარით, გონებით, გამჭრიახობით, თავმდაბლობით, გულისხმიერებით, მოთმინებით, ერთგულებით, ამანათისადმი პასუხისმგებლობით, გამბედაობით, მჭერმეტყველებით, სიდინჯით, შემბრალებლობითა და ღვთისმოსაობით, ყველა წინამორბედ შუამავალზე მაღლა იდგა. განურჩევლად იმისა, ზიანი მტრისგან იქნებოდა და თუ მოყვრისგან, მიუტევებდა. სამაგიეროს არავის გადაუხდიდა.

უჰუდის ბრძოლაში, როდესაც ურწმუნოებმა ალლაჰის შუამავალს კბილები დაუზიანეს და ფიზიკური ტრავმა მიაყენეს მათთვის დიად გამჩენს ასე შეავადრა: „ღმერთო ჩემო, მიუტევე მათ, შეიწყალე ისინი, რამეთუ მათ არ იციან!“

2. ყოვლად გულისხმიერი იყო. პირუტყვს წყალს დაალევინებდა და მანამ დაელოდებოდა, ვიდრე არ დაარწყულებდა. პირუტყვს, რომელსაც გადასაადგილებლად იყენებდა, თვალებსა და სახეს ყოველთვის უსუფთავებდა.

3. ვინც მას დაუძახებდა, ის „ბრძანე ბატონოთი“ მიუგებდა, არავის გვერდით ფეხებს ბოლომ-

დე არ გაშლიდა და ყოველთვის მუხლმყორილი დაჯდებოდა ხოლმე[80].

4. საკუთარი თავი არავისზე უპირატესად არ წარმოუდგენია. მეგობრებთან ერთად მოგზაურობის დროს, როდესაც გადაწყდებოდა, კერძი ცხვრის ხორცით უნდა მოემზადებინათ, ერთ-ერთი მათგანი იტყოდა - მე დავკლავ ცხვარს, მეორე - მე გავატყავებ, მესამე - მე შევწვავ, შუამავალი იტყოდა: „მე შეშას მოვიტან“. მეგობრები ეტყოდნენ: „ალლაჰის შუამავალო, თქვენ დაისვენეთ, შეშას ჩვენ შევაგროვებთ. დიახ, ვიცი, რომ თქვენ ყველაფერს გააკეთებთ, მაგრამ არ მინდა გამოვეყო მათ, ვინც შრომობს და დავჯდე გვერდით. უზენაეს ალლაჰს არ უყვარს, ვინც მეგობრებს გამოეყოფა და განცალკევებით დაჯდება“ - უპასუხა მათ და შეშის შესაგროვებლად წავიდა.

5. როდესაც მივიდოდა იქ, სადაც თანამიმდევრები ისხდნენ, არ დასაჯდომად სათავეში არ გავიდოდა, მოიკალთებდა იქ, სადაც თავისუფალ ადგილს ნახავდა. ერთხელ, როდესაც ხელჯოხით ქუჩაში გავიდა, იგი ხალხმა დაინახა და ფეხზე წამოდგა. ჩემთვის ფეხზე ნუ ადგებით და ნუ იზამთ სხვების მსგავსად, რომლებიც პატივიცემის ნიშნად ფეხზე წამოდგებიან! მეც თქვენნაირი ადამიანი ვარ, ყველას მსგავსად ვჭამ და დაღლილობის შემდეგ ვისვენებ“.

6. მას მუხლმოყრილი ხანგრძლივად შეეძლო ჯდომა. ჭამით, ჩაცმითა თუ სხვა რამით მო-

80 შემსედდინ შამიი, სუბულულ-ჰუდა, VI, 7

სამსახურეებს არ განასხვავებდა. მათ საქმეებში დაეხმარებოდა. არასდროს არავის ფიზიკურ თუ სიტყვიერ შეურაცხყოფას არ მიაყენებდა. ენეს ბინ მალიქი, რომელიც ათი წელი მის სამსახურში იმყოფებოდა, მოგვითხრობს: „ალლაჰის შუამავალს ათი წელი ვემსახურე. თუმცა იმაზე უფრო მეტს, რასაც მე მას ვუკეთებდი, ის ჩემთვის აკეთებდა. მას ჩემთვის გასაკიცხი ან უხეში სიტყვა არასდროს უთქვამს[81].

7. ტანისამოსს თავადვე კემსავდა, საკერებელს თავადვე აკერებდა. ცხვარსაც მოწველიდა და ცხოველებს საკვებსაც თავად მიართმევდა ხოლმე.[82] რასაც ბაზარში იყიდდა, სახლში თავად მიიტანდა. მოგზაურობის დროს პირუტყვს საკვებს აჭმევდა და უვლიდა. მას ზოგჯერ მარტოდ აკეთებდა, ზოგჯერ კი მოსამსახურეები ეხმარებოდნენ.

8. ზოგჯერ, როდესაც მდიდრები მსახურებს მასთან დასაპატიჟებლად აგზავნიდნენ, მედინას ადათ-წესებისადმი პატივისცემის ნიშნად, მათ ხელს ჩაჰკიდებდა და მათთან ერთად გაივლიდა.

9. ავადმყოფებს მოინახულებდა, მიცვალებულების განსასვენებელ პროცესებში მონაწილეობას მიიღებდა ხოლმე. გულების მოგების მიზნით, ურწმუნოებისა და ფარისევლების ნათესავ ავადმყოფებსაც კი მოინახულებდა ხოლმე.

10. როდესაც დილის ლოცვას შეასრულებ-

81 ბუ დავუდი, ედები, 25

82 აჰმედ ბინ ჰანბელი, ელ-მუსნედი, III, 255

და, ჯემალ’ეთისკენ მობრუნდებოდა და იკითხავდა: „არის ვინმე ჩვენს ძმებს შორის, ვინც ავად იმყოფება? მივიდეთ მოვინახულოთ. თუკი ავად არავინ იქნებოდა, ისევ იკითხავდა: „არის ვინმე, ვისაც ოჯახის წევრი გარდაეცვალა? წავიდეთ, დავეხმაროთ! თუკი იქნებოდა მიცვალებული, მის განბანვაში, სუდარათი შემოსვაში, დაკრძალვაში დაეხმარეობდა.

11. როდესაც თანამიმდევართაგან ვინმეს სამი დღე ვერ ნახავდა მოიკითხავდა. თუკი მოგზაურობაში იქნებოდა წასული, მისთვის ვედრებას აღავლენდა და თუკი ავად იმყოფებოდა, მის მოსანახულებლად წავიდოდა.

12. თუკი გზად ვინმე მუსლიმი შემოხვდებოდა, მისალმებას ყოველთვის თავად იწყებდა.

13. აქლემზე, ცხენზე, ვირზე, ჯორზე შეჯდებოდა, ზოგჯერ სხვებსაც შემოისვამდა უკან.

14. სტუმრებსა და თანამიმდევრებს მოემსახურებოდა. იგი იტყოდა: „რომელიმე თემის ბატონი და უპირატესი ის არის, ვინც მათ ემსახურება“.

15. არასდროს გადაიხარხარებდა. ჩუმად ჩაიღიმებდა. ზოგჯერ ისე გაიცინებდა, მხოლოდ წინა კბილები გამოუჩნდებოდა.

16. ყოველთვის ჩაფიქრებული, მოწყენილი გამოიყურებოდა. ცოტას საუბრობდა, საუბარს ყოველთვის ღიმილით იწყებდა.

17. ფუჭად და არასასარგებლოდ არასდროს ისაუბრებდა. საჭიროების შემთხვევაში მოკლედ და გასაგებ ენაზე განმარტავდა. იმისთვის, რომ

მისი სიტყვები კარგად გასაგები ყოფილიყო, ზოგჯერ სამჯერ გაიმეორებდა.

18. ნაცნობს თუ უცნობს, ბავშვებს, მოხუც ქალბატონებს გაეხუმრებოდა ხოლმე, თუმცა მისი ხუმრობა უზენაესი ალლაჰის დავიწყების მიზეზი არასდროს გამხდარა.

19. ის იმდენად წარმოსადეგად გამოიყურებოდა, რომ სახეზე ვერ შეხედავდნენ. თუკი ვინმე სახეზე შეხედავდა, შეკრთებოდა. მაშინ იგი ეტყოდა: „ნუ მოიწყენ, მე არ ვარ ანგელოზი, არ ვარ მჩაგვრელი, მე იმ ქალბატონის შვილი ვარ, ვინც ხმელ პურს ჭამდა. მაშინ იმ ვინმეს შიში გაუქრებოდა და დარდის მოყოლას იწყებდა.

20. მას არ ჰყავდა კარისკაცები. ყველას შეეძლო მასთან მარტივად შეხვედრა და დარდის გაზიარება.

21. ზედმიწევნით მორცხვი იყო, ვისაც ესაუბრებოდა, სიმორცხვისგან სახეზე შეხედვას თავს არიდებდა.

22. არავის ნაკლს სახეში არ მიახლიდა, არც არავის უჩიოდა და ზურგს უკან არ გაკიცხავდა. როდესაც ვინმეს საქმე ან სიტყვა არ მოეწონებოდა, იტყოდა: „ ნეტავ, ზოგიერთები ასე რატომ იქცევიან?“ [83]

23. მიუხედავად იმისა, რომ უზენაესი ალლაჰის უსაყვარლესი შუამავალი იყო, ხშირად იტყოდა: „თქვენ შორის მე ვარ, ვინც უზენაეს ალლაჰს საუკეთესოდ იცნობს და ასევე მე ვარ, ვისაც მისი

83 ყადი იადი, შიფაი შერიფი გვ, 116

ყველაზე მეტად ეშინია“. (თქვენ რომ ის გენახათ, რაც მე ვნახე, ცოტას იცინებდით და ბევრს იტირებდით). როდესაც ცაზე ღრუბელს შენიშნავდა, იტყოდა: „ღმერთო ჩემო, გთხოვ, ამ ღრუბლით სასჯელს ნუ მოგვივლენ!“ როდესაც ქარი იწყებდა ქროლას, დიად გამჩენს შემდეგი სიტყვებით შეევედრებდა: „ღმერთო ჩემო, გთხოვ მშვიდობიანი ქარი მოგვივლინე!“ ხოლო, როცა ქუხილის ხმა გაისმოდა, იტყოდა: „„ღმერთო ჩემო, გთხოვ, ნუ მოგვკლავ შენი სასჯელით, ნუ გაგვანადგურებ შენი სასჯელით და სიმშვიდე გავრგუნე წილად!“[84]

24. მას ძალიან ძლიერი და გამბედავი გული ჰქონდა. ჰუნეინის ომში, როდესაც მუსლიმები ნადავლის ასაკრებად გაიშალნენ, თავად სამ თუ ოთხ თანამიმდევართან ერთად დარჩა. ამ დროს ურწმუნოებმა დრო იხელთეს და თავს დაესხნენ. ალლაჰის შუამავალი მათ წინააღმდეგ გაილაშქრა და უკუაქცია ისინი.

25. იყო პერიოდი, როდესაც სამი თვის განმავლობაში ოჯახში, ხორცი არ მოხარშულა, კერძი არ მომზადებულა, პური არ გამომცხვარა. ამ პერიოდში მხოლოდ ფინიკით იკვებებოდა. იყო დღეები, როცა ორი-სამი დღის განმავლობაში არაფერი შესჭამადი არ ჰქონია.

26. ზედმიწევნით ხელგაშლილი იყო. შეეძლო უამრავი აქლემი და ცხვარი ისე გაეჩუქებინა, თავისთვის არაფერი დაეტოვებინა. უამრავი გაუხეშებული გულის მქონე ურწმუნო, მისი ასეთი

84 ყადი იადი, შიფაი შერიფი გვ, 145; მუნავი, ფეიზულ ყადრი, V, 316

სამაგალითო ქცევის შედეგად ისლამის რიგებს შეუერთდა.

27. როდესაც მისგან რამეს ითხოვდნენ, უარს არასდროს ეუბნებოდა. თუ ჰქონდა მისცემდა, თუკი არა - დუმილს მიმართავდა.

28. მაშინ, როდესაც უზენაესმა ალლაჰმა ამცნო: „მთხოვე და გიწყალობებო“, მან ამქვეყნიური სიმდიდრე არ ისურვა. ყოველთვის ქერის პურს მიირთმევდა, თუმცა არასდროს ჭამდა დანაყრებამდე. პურს მხოლოდ ფინიკთან, ძმართან, ხილთან, წვნიანთან ან კიდევ ზეითუნის ზეთთან ერთად მიირთმევდა. ასევე მიირთმევდა ქათმის, აქლემის, თევზისა ხორცს და ყველს. ხორცის შემთხვევაში ბეჭის მხარე უყვარდა. ხელში დაიჭერდა და ისე მიირთმევდა, ძირითადად რძესა და ფინიკს მიირთმევდა.

29. არასდროს გაგონილა, რომ მას რაიმე კერძი არ მოსწონებოდა. თუ მოეწონებოდა, მიირთმევდა, თუკი არ მოეწონებოდა, არც შეჭამდა და არც არაფერს იტყოდა.

30. დღეში ერთხელ მიირთმევდა, ზოგჯერ დილით, ზოგჯერ კი საღამოს. როდესაც სახლში მივიდოდა, იკითხავდა: „გვაქვს შესჭამადი რაიმე?“ თუკი უარს მიიღებდა, ჭამაზე უარს ამბობდა და მარხულობდა ხოლმე.

31. ოჯახის წევრებსა და რამდენიმე მოსამსახურეს ზოგჯერ ერთი წლის საყოფის ქერსა და ფინიკს გამოუყოფდა, რომლისგანაც ნაწილს ღა-

რიბებს მოწყალების სახით გასცემდა[85].

32. საჭმელებს შორის ხორცის ნახარში, გოგრა, ტკიბილეულობა, თაფლი, ფინიკი, რძე, საზამთრო, ნესვი, ყურძენი, კიტრი და გრილი წყალი უყვარდა.

33. წყალს დამჯდარ მდგომარეობაში ნელა ნელა დალევდა. წყლის დალევას ბესმელეთი იწყებდა და სამჯერ შეისვენებდა. ბოლოს კი მადლიერების ნიშნად, „ელჰამდულილლაჰ" [86]- წარმოთქვამდა[87].

34. წინამორბედი შუამავლების მსგავსად, ზექათსა და მოწყალებას იღებდა, საჩუქარზე უარს არ ამბობდა, თუმცა სანაცვლოს უფრო მეტი ღირებულებით გადაუხდიდა ხოლმე.

35. იცვამდა ყველაფერს, რაც რელიგიურად ნებადათული იყო. ხშირად თეთრს, ზოგჯერ კი მწვანე ფერებს იცვამდა. ამასთან, იშვიათ ან შეკერილ სამოსს, მაგრამ ძირითადად უნაკეროს იცვამდა.

ჯუმასა და ბაირამის დღეებში, ასევე უცხო ქვეყნის ელჩების სტუმრობისას, საუკეთსო პერანგსა და სამოსს ჩაიცმევდა ხოლმე.

იმამი თირმიზის ნაწარმოებ წიგნში ვკითხულობთ: „ალლაჰის შუამავალს პერანგის ჩაცმა ძალიან უყვარდა. პერანგის მკლავების სიგრძე მაჯებამდე სწვდებოდა, თუმცა პერანგს მკლავებსა

85 სუიუთი, ევსაფი, ნები, გვ. 81; გაზზალი, იჰია, II, 877

86 გაზზალი, იჰია, II, 884

87 ქასთალანი, მევაჰიბი-ი, ლედუნნი, ს. 318

და საკისურში ღილები არ ჰქონდა.

ფეხსაცმელი ტყავისა ჰქონდა და ისინი თასმებით იკვრებოდა. სამოსისა და ფეხაცმლის ჩაცმისას, დროს და ადათ-წესებს ითვალისწინებდა. განსხვავებულის ჩაცმას უფრთხილდებოდა. როდესაც მექაში შედიოდა, თავზე შავი ფერის სახვევი ჰქონდა შემოკრული.

36. ხშირად თეთრ, ზოგჯერ შავ, თავსაბურავს იხვევდა თავზე, რომლის ბოლოებს მხრებს შორის ერთ მტკაველამდე ჩამოუშვებდა.

37. არაბეთის ადათ-წესების შესაბამისად, თმებს ყურების დონემდე იზრდიდა, ხოლო თუკი მეტად გაიზრდებოდა, შეიჭრიდა. ზოგჯერ თმას გაიზრდიდა და წინ ორად გაიყოფდა. მექას გათავისუფლების დროს თმა ასეთ ფორმაში ორად ჰქონდა გაყოფილი.

38. ხელებზე, თავსა და სახეზე მისქის სურნელ ნელსაცხებლებს ისვამდა.

39. მისი საწოლი პალმის ძაფებით იყო გაწყობილი. როდესაც მატყლის საწოლი მიუტანეს არ მიიღო. ზოგჯერ წნულებზე, ფიცარზე, ზოგჯერ კი მშრალ მიწაზეც კი იძინებდა[88].

40. ალლაჰის შუამავალი (ს.ა.ს) წვერს ერთი ხელის ჩასაჭიდზე მეტად არ გაიზრდიდა. ზედმეტს აუცილებლად შეიჭრიდა. (წვერის, ერთი ხელის ჩასაჭიდზე მეტად გაზრდა სუნნეთია, შესაბამისად ზედმეტის შეჭრაც სუნნეთია. წვერის მოპარსვა მექრუჰია).

88 ბუხარი, ვუდუ, 41

41. მარჯვენა მხარზე იძინებდა, მარჯვენა ხელს ლოყაზე შემოიდებდა, ზოგიერთ სურეებს იკითხავდა და დაიძინებდა.

42. სახლში ყოველთვის ჰქონდა სარკე, სავარცხელი, მისვაქი, მაკრატელი, ნემსი და ძაფი. მოგზაურობის დროს ამ ყველაფერს თან დაატარებდა.

43. ყველა საქმეს მარჯვენა მხრიდან იწყებდა, მარჯვენა ხელით აკეთებდა. მარცხენა ხელს მხოლოდ სისუფთავისთვის იყენებდა[89].

44. შეძლების ფარგლებში ყველაფერს კენტად ასრულებდა.

45. ღამის ლოცვის შემდეგ შუა ღამემდე იძინებდა, შემდეგ კი დილის ლოცვის დრომდე პერიოდს ღვთისმსახურებაში ატარებდა[90].

46. იგი არაფერს უბედურებად არ განმარტავდა.

47. როდესაც მოიწყენდა, წვერზე ხელ მოიკიდებდა და ჩაფიქრდებოდა.

48. არასდროს მოისმენდა მის სიტყვებს, ვისაც მასთან ჭორი მიჰქონდა.

49. როდესაც მოიწყენდა, მაშინვე ლოცვად დადგებოდა. წუხილსა და დარდს გულიდან ლოცვით იშორებდა.

50. სეირნობის დროს, თუკი საჭირო დარჩებოდა ირგვლივ მიხედ-მოხედვა, მთელი სხეულით მიბრუნდებოდა და შეხედავდა. რომელიმე მხარეს

89 ბუხარი, ვუდუ, 41

90 ბეგავი, ელ-ენვარი, I, 358

შესახედად მხოლოდ თავს არ მიატრიალებდა.

**დარიგება:**

მუსლიმი სწავლულები, ზემოთ ჩამოთვლილებს, სამ ნაწილად ყოფენ და დასძენენ:

პირველი: ყველა ზემოთ ჩამოთვლილი მუსლიმების მიერ ყურადსაღები და მნიშვნელოვანი სუნნეთებია.

მეორე: არის საკითხები, რომელსაც მხოლოდ ალლაჰის შუამავალი (ს.ა.ს.) ასრულებდა და სხვებს მისი გაკეთების ვალდებულება არ გააჩნიათ.

მესამე: წეს-ჩვეულებებზე დამოკიდებული საკითხებია, რომლებიც ყველა მუსლიმმა თავისი საცხოვრებელი სამშობლოს შესაბამისად უნდა განახორციელოს. თუკი ეს ყველაფერი წეს-ჩვეულებების წინააღმდეგ შესრულდება, ინტრიგას გამოიწვევს. ინტრიგის გაღვივება კი ცოდვად ითვლება.

სიკვდილი ლამაზია, ეს არის ჩვენამდე მოსული ამბავი,

რომ არ ყოფილიყო სიკვდილი ლამაზი, განა მოკვდებოდა შუამავალი?

## რა ვისწავლეთ მე-13 ნაწილში?

რას აკეთებდა ალლაჰის შუამავალი მას შემდეგ, როცა დილის ლოცვას შეასრულებდა?

როგორ იქცეოდა ალლაჰის შუამავალი, როდესაც მისგან რაიმეს ითხოვდნენ?

როგორ ლევდა ხოლმე წყალს ალლაჰის შუამავალი?

როგორი დამოკიდებულება ჰქონდა ზექათის, მოწყალებისა და საჩუქრების მიმართ ალლაჰის შუამავალს?

როგორი იყო ალლაჰის შუამავლის წვერის გამოშვებასთან დაკავშირებული სუნნეთი?

დაწერეთ ის, რაც ალლაჰის შუამავალს მოგზაურობის დროს თან დაჰქონდა და რაც სახლში გააჩნდა?

როგორ მოქმედებდა ალლაჰის შუამავალი, როდესაც გვერდით ან უკანა მხარეს დასჭირდებოდა შეხედვა?

რამდენ ნაწილად შეიძლება დაიყოს ალლაჰის შუამავლის ქმედებები?

## 14. ნაწილი

ალლაჰის შუამავლისადმი მორჩილება

ალლაჰის შუამავლისადმი მორჩილება, იმ გზით სიარულს ნიშნავს, რომელი გზითად თავად დადიოდა. გზა, რომლითაც ის დადიოდა, იყო ყურანის გზა. ამ გზას კი „ისლამი" ეწოდება.

იმისთვის, რომ მის მორჩილებაში შევიდეთ, ჯერ რწმენა, ხოლო შემდეგ ისლამის შესწავლა, ფარზების სისრულეში მოყვანა, ხოლო აკრძალულებისგან განრიდებაა საჭირო. ამის შემდეგ კი სუნნეთების შესრულება და მოუწონარი ქმედებებისგან თავის შორს დაჭერა.

ალლაჰის შუამავლისადმი მორჩილება, ბედნიერების კარების გახსნის ტოლფასია. უზენაესმა ალლაჰმა კაცობრიობისთვის ჭეშმარიტების საქადაგებლად შუამავალი მუჰამმედი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი) მოავლინა. ამქვეყნიური და საიქიო ბედნიერების მოპოვება მასზე მორჩილებას მოითხოვს.

მორწმუნისთვის მასზე მორჩილება უდიდესი წყალობისა და მადლის გამოხატულებაა. მასზე მორჩილება ადამიანისთვის სიმშვიდის განცდაა.

იმისთვის, რომ მუსლიმებმა ალლაჰის შუამავლისადმი მორჩილება გამოიჩინონ, ოთხი მიმდინარეობიდან (ჰანეფი, შაფი'ლი, ჰანბელი, მალიქი მეზჰები) ერთ-ერთი რომელიმეს სწავლების მიხედვით უნდა იცხოვრონ.

ოთხი ჭეშმარიტი მიმდინარეობა ეჰლი სუნ-

ნეთ ველ ჯემალეთის მრწამსს განეკუთვნება და რწმენას შორის რაიმე სახის სხვაობა არ არსებობს. რამეთუ უზენაესი ალლაჰი ყველა მუსლიმი მორწმუნის ერთი და იმავე რწმენის გარშემო შემოკრებასა და ერთმანეთის სიყვარულს ბრძანებს.

## როგორ უნდა გვწამდეს?

უზენაესი ალლაჰის ნებაა, ადამიანებმა ამქვეყნად მშვიდად იცხოვრონ, ხოლო საიქიო ცხოვრებაშიც მარადიული ბედნიერება დაიმსახურონ. სწორედ ამიტომ, ისეთ სასარგებლო ქმედებებს ბრძანებს, რომელიც ადამიანის მარადიული ბედნიერების მიზეზი გახდება, ხოლო ზიანის მომტანი ქმედებები აკრძალა.

უზენაესი ალლაჰის უპირველესი ბრძანება „რწმენაა“. ხოლო პირველი, რასაც მკაცრად კრძალავს - „ურწმუნოება“. რწმენა არის უზენაესი ალლაჰისა და მუჰამმედის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ბოლო შუამავლობის ყოველგვარი ეჭვის გარეშე დაჯერება.

ალლაჰის შუამავლის ყველა სიტყვის მოწონება და მისი გულით შეყვარება და დაჯერებაა რწმენის გამოხატულება. ადამიანები, რომლებსაც სწამთ ალლაჰის და მისი შუამავლის, მორწმუნეები არიან. ხოლო ურწმუნოდ ჩაითვლებიან ისინი, ვინც უარჰყოფენ ალლაჰისა და მისი შუამავლისადმი მორჩილების ვალდებულებას.

უზენაესმა ალლაჰმა ბრძანებები და აკრძალ-

ვები მთავარანგელოზი ჯებრაილისა და საყვარელი შუამავლის მეშვეობით კაცობირობას ამცნო. შუამავალმა კი ღვთიური ყველა ბრძანება კაცობირობას უქადაქა. ყურანი არის ღვთიური წიგნი, სადაც დიადი გამჩენის ბრძანებებია თავმოყრილი. ის არ არის ალლაჰის შუამავლის სიტყვები, ყურანი ალლაჰის სიტყვებია.

ყველაფერი ერთად, რაც ყურანსა და სუნნეთშია ნაბრძანები, ქმნის რელიგიას, რომელსაც „ისლამი“ ჰქვია. ადამიანს, რომელსაც ყველა ზემოთ ხსენებულის სწამს, „მორწმუნე“ ეწოდება. ყურანის ერთი რომელიმე აიათის უარყოფა ან არმოწონება ურწმუნოების მიზეზი გახდება.

მაგალითად: ის, რაც უნდა მოხდეს განკითხვის დღეს, ანგელოზებისა და ჯინების არსებობისა და რწმენა იმისა, რომ შუამავალი ადამი (ალეიჰის-სელამ) პირველი ადამიანი და შუამავალია, ყველა ესენი წარმოადგენს მრწამსსა და რწმენასთან დაკავშირებით ცნობებს.

ხოლო, ისინი, რომლებიც შეიძლება სხეულით და გულით შესრულდეს, უნდა ვირწმუნოთ, უნდა გავაკეთოთ ან უნდა გავერიდოთ. ყველაფერ ამათ შეიძლება ეწოდოს „ქმედებები“ ან რელიგიური ცოდნა. ასეთი საკითხების შესრულება ან გარიდება შეფასდება, როგორც ღვთისმსახურება.

როგორც ჩანს, რწმენა იმისა, რომ ღვთისმსახურება ჩვენს ვალდებულებას წარმოადგენს, მისი უმნიშვნელოდ მიჩნევაც ურწმუნოებას გამოიწვევს. ისინი, ვინც ირწმუნებენ, მაგრამ არ შე-

ასრულებენ, ურწმუნო არ გახდებიან, რწმენას არ დაკარგავენ, თუმცა ცოდვად დაეწერებათ.

## რწმენის პირობები ექვსია

ყოველი გონიერი და ზრდასრული ადამიანი, იმისთვის, რომ ისლამის რელიგიის რიგებში შევიდეს, ვალდებულია ირწმუნოს. შესაბამისად, ყველა, ვინც რწმენის ექვსივე პირობას ირწმუნებს, მუსლიმი გახდება. მუსლიმი მშობლების მცირეწლოვანი ბავშვები, გამომდინარე იქიდან, რომ მშობლები მუსლიმები ჰყავთ, მუსლიმებად ითვლებიან.

თუმცა მშობლები ვალდებული არიან თავიანთი შვილების ისლამისა და რმენის საფუძვლების სწავლება უზრუნველყონ. სხვაგვარად ისინი, მას შემდეგ, რაც სრულწლოვნებას მიაღწევენ, რწმენის დაკარგვის საფრთხის წინაშე აღმოჩნდებიან.

ისინი, ვინც მოისმინა ის საკითხები, რომლებსაც რწმენის ვალდებულებაც გააჩნიათ და არ ირწმუნეს, მაგრამ წარმოთქვამენ „ქელიმეი თევჰიდს“ ანუ „ლაა ილაჰე ილლელლაჰ მუჰამმედუნ რესულულლაჰ“, ამით მუსლიმები ვერ გახდებიან.

მუსლიმი გახდება ის, ვინც ამენთუში მოცემულ ექვს პირობას ირწმუნებს და გამოხატავს მორჩილებას უზენაესი ალლაჰის ბრძანებებისა და აკრძალვების მიმართ.

ურწმუნო, რომელიც „ქელიმეი თევჰიდს“ წარმოთქვამს და იტყვის - მე მწამს ამ სიტყვების მნიშვნელობის, მაშინვე მუსლიმი გახდება. მაგ-

რამ ყველა სხვა მუსლიმის მსგავსად მოკლე დროში უნდა დაიზეპიროს და ირწმუნოს ამენთუში მოცემული ექვსი პირობა და მისი მნიშვნელობა.

ყოველი მუსლიმი ვალდებულია იცოდეს ამენთუ: „ამენთუბილლაჰი, ვე მელააიქეთიჰი, ვე ქუთუბიჰი, ვე რუსულიჰი, ვე იევმილ აახირი, ვე ბილ ყედერი, ხეირიჰი ვე შერრიჰი მინ ალლაჰი თეალა. ველ ბელ'სუ ბელ'დელ მევთი ჰაყყუნ, ეშჰედუ ენ ლაა ილაჰე ილლელლაჰ, ვე ეშჰედუ ენნე მუჰამმედენ ღ'აბდუჰუ ვე რესუულუჰუ".

რწმენის ექვსი პირობა ასე გამოიყურება:

1. უზენაესი ალლაჰის არსებობისა და ერთადერთობის რწმენა;
2. ანგელოზების რწმენა;
3. ღვთიური წმინდა წიგნების რწმენა;
4. ალლაჰის შუამავლების რწმენა;
5. განკითხვის დღის რწმენა;
6. განგებისა და მის აღსრულების რწმენა და ის, რომ სიკეთე და სიავე უზენაესი ალლაჰისგან მომდინარეობს.

## ყურანი ქერიმი, როგორც ალლაჰის შუამავლის უდიდესი სასწაული

ყურანი არის ღვთიური სიტყვების წიგნი. ყურანში არსებული მარგალიტებად ჩაწიკწიკებული სიტყვათა წყობა კიდევ ერთი სასწაულია, რომლის მსგავსს ვერსად შეხვდებით.

ყურანის ენა და მასში შეტანილი თითოეული

სიტყვა არაბულია, მაგრამ მასში არსებული სიტყვათა წყობა, რომლებიც ქმნიან აიათებს, უზენაეს ალლაჰს ეკუთვნის. ეს სიტყვები რაღა თქმა უნდა არ არის ადამიანის ნება-სურვილით დალაგებული. ანგელოზმა ჯებრაილმა (ალეიჰის სელამ) ყოველი აიათი, ამ სიყვებით, ამ ბგერებით წაიკითხა, შუამავალმა მუჰამმედმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) თავისი სმენით გაითავისა, დაიზეპირა და ესჰაბთან ერთად წაიკითხა.

ყურანი არ არის გაჩენილი წიგნი. ყურანი ალლაჰის შუამავლის (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) ერთ-ერთი უდიდესი სასწაულია, რომელიც არ ჰგავს ადამიანის სიტყვას.

მაშინ, როდესაც ალლაჰის შუამავალს არავისგან უსწავლია არაფერი, იყო წერა-კითხვის უცოდინარი, არაფერი სმენოდა წარსულის შესახებ და იზრდებოდა ჩვეულებრივ ადამიანთა გარემოში, მან უწყოდა ძველი და ახალი აღთქმის - თევრათსა და ინჯილში არსებული ტექსტების შესახებ.

როგორც უკვე ითქვა, მისი უდიდესი სასწაული თვით ყურანი ქერიმია. ესაა ექვსი ათას ორას ოცდათექვსმეტი აიათისგან შემდგარი წმინდა წიგნი, რომლის მსგავსი ათას ოთხაზე წელზე მეტია, ვერცერთმა ისლამის არაკეთილმოსურნემ ვერ შეძლო შეექმნა.

ჯერ კიდევ მაშინ, როცა არაბულ სამყაროში პოეზია და მჭერმეტყველება უმაღლეს დონეზე იდგა, სწორედ ამ პერიოდშიც კი, ყურანის წინაშე

ვერავინ სიტყვაც ვერ დაძრა.

გამომდინარე აქედან, ყურანის წინაშე ნებისმიერმა მცდელობამ მარცხი განიცადა. მაშინ ბევრი მათგანი მოეგო გონს და ისლამის რიგებში შესვლის სურვილი გამოთქვა. ხოლო მათ, ვინც არ ირწმუნა და გადაწყვიტა ისლამის წინააღმდეგ ბრძოლა და მის ჩასახშობად ყველა ღონეს მიმართა.

ყურანში საკმაოდ ბევრია ისეთი ტექსტები, რომელთა მსგავსსაც ვერავინ შექმნის. აქ მხოლოდ 6 საკითხს შევეხებით:

1. უმაღლესი მჭერმეტყველება. მცირე სიტყვებით ბევრის მთქმელი შინაარსიანი განმარტებები.

2. მიუხედავად იმისა, რომ სიტყვები და ბგერები არაბულ სიტყვებსა და ბგერებს ჰგავდა, ყურანის აიათები ანუ სიტყვები და წინადადებები მათ არც სიტყვებსა და არც ლექსებს არ ემსგავსებოდა. ყურანი არ არის ადამიანის სიტყვა, ის უზენაესი ალლაჰის სიტყვაა. თუკი მათ საუბარს ყურანის სიტყვებს შევადარებთ, ეს იქნება, როგორც ჩვეულებრივი მინის ალმასთან შედარება.

3. პიროვნებამ ყურანი რამდენადაც ხშირად იკითხოს, მას ეს არ მოსწყინდება და არ დაზარდება. პირიქით, მასში კითხვის სურვილი, მონდომება და ხალისი უფრო იმატებს. მაგრამ სხვა ნებისმიერი წიგნისა თუ ნაწარმოების კითხვა ან დაწერაც კი ასეთი დამოკიდებულებისგან შორსაა.

4. ყურანში ასევე გაცხადებულია ხალხისთ-

ვის ცნობილი ან უცნობი ისტორიული მოვლენები, წარსულში მცხოვრები ადამიანთა მოდგმის მდგომარეობების შესახებ.

5. ასევე გაცხადებულია მომავალთან დაკავშირებული ცნობები, რომელთა ნაწილი უკვე გამოვლინდა და ნაწილი დროის შესაბამისად გამოვლინდება.

6. ყურანში ასევე მოცემულია ცნობები, რომელიც ადამიანმა ჯერ კიდევ ვერ ამოიცნო. უზენაესმა ალლაჰი ცოდნის შესახებ ყურანში გვამცნობს.

ყურანის თეფსირი (შინაარსობრივი განმარტება)

თავაპირველადვე უნდა აღინიშნოს, რომ ყურანის არცერთ ენაზე თუნდაც არაბულ ენაზე სრული და უნაკლო თარგმანი შეუძლებელია. ისე, როგორც შეუძლებელია რომელიმე ლექსის, თუნდაც იმ ენაზე, რომელზეც დაიწერა, შინაარსის სრული გადმოცემა.

ყურანი ღვთიურ კანონთა ერთობლიობაა. უზენაესი ალლაჰი ადამიანებს ყურანში ამქვეყნიური ბედნიერი ცხოვრების გზებს გვასწავლის. ყურანის სრული და უნაკლო შინაასრობრივი განმარტება, მხოლოდ ალლაჰის საყვარელ შუამავალს -მუჰამმედს (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) შეეძლო. მასზე უკეთესად არავის ძალუძს მისი გაგება. საჰაბეებიც კი, რომლებმაც არაბული ენა და მჭერმეტყველება საუკეთესოდ იცოდ-

ნენ, ზოგიერთი აიათის შინაარსს ვერ იგებდნენ და ალლაჰის შუამავალს ეკითხებოდნენ.

ერთხელ, როდესაც ომერი (რ.ა.) ალლაჰის შუამავალთან მივიდა, ყურად ესმა, რომ იგი  ებუ ბექირს (რ.ა.) ესაუბრებოდა. უფრო ახლოს მივიდა, რათა უკეთ გაეგო, რის შესახებ ელაპარაკებოდა. ამ მდგომარეობას სხვებიც შეესწრენ, თუმცა ახლოს მისვლის და მოსმენის რიდით მოსმენისგან თავი შეიკავეს. მეორე დღეს, როდესაც ომერი დაინახეს ჰკითხეს: „ომერ, ალლაჰის შუამავალი გუშინ თქვენ რაღაცას გიყვებოდათ. გთხოვთ, გვიამბოთ ჩვენც, რათა ვისწავლოთ. რამეთუ იგი  ყოველთვის ბრძანებს, რომ „ის, რასაც ჩემგან მოისმენთ, სულიერ ძმებსაც გაუზიარეთ. ამის შესახებ ერთმანეთს ამცნეთ!“

ძვირფასმა ომერმა თქვა: „გუშინ ძვირფას ებუ ბექირს ალლაჰის შუამავალი ყურანის იმ აიათის შინაარსს განუმარტავდა, რომელიც ვერ გაიგო. ერთი საათის განმავლობაში ვუსმენდი, მაგრამ ვერაფერი გავიგე. რადგან ალლაჰის შუამავალი ებუ ბექირს მისი ცოდნის დონის მიხედვით უხსნიდა.

ძვირფასი ომერის ცოდნის დონე იმდენად მაღალი იყო, რომ ალლაჰის შუამავალი მის შესახებ შემდეგს ამბობდა: „მე შუამავალთა ჯაჭვის ბოლო რგოლი ვარ, ჩემ შემდეგ სამყაროს სხვა შუამავალი აღარ მოევლინება. თუკი მოხდებოდა ისე, რომ ჩემ შემდეგ სხვა შუამავალი მოვლენილიყო, ეს ომერი იქნებოდა“. მიუხედავად მისი უმაღლესი

ცოდნის დონისა და არაბული ენის საუკეთესოდ ცოდნისა, მისთვისაც იყო ყურანიდან გაუგებარი განმარტებები. რამეთუ ალლაჰის შუამავალი ადამიანებს თავიანთი ცოდნის შესაბამისად განუმარტავდა. ძვირფასი ებუ ბექირის ცოდნის დონე ომერის ცოდნის დონეს აღემატებოდა.

ყურანის სრული შინაარსობრივი განმატება საუკეთესოდ გაიზიარა ალლაჰის შუამავალმა და იგი თავისი ჰადისების საშუალებით გადმოგცა. ყურანის შინაარსობრივი განმარტების სწორედაც ჰადისებია, რომლებიც საყვარელმა შუამავალმა გადმოგვცა. რელიგიის სწავლულებმა, უარი თქვეს ძილზე, დასვენებაზე, თავისუფალ დროზე და შედეგად შეკრიბეს ჰადისები, შუამავლისეული განმარტებები და შექმნეს„თეფსირის" სახით ყურანის განმარტების ლიტერატურა.

**იცით თუ არა რომ?**

**თუკი კვებას მარილით დავიწყებთ, ტვინის მიერ გაგზავნილი გაფრთხილების წყალობით, კუჭში ლორწოს წარმოქმნა გაიზრდება, რაც ქმნის ფენას, რომელიც აადვილებს საჭმლის მონელებას და კუჭი ამ დროს საჭმლის მონელებას მოუმზადებლად არ ხვდება.**

თუკი ჭამის დროს დაჯდებით იატაკზე და მოკეცავთ მარცხენა ფეხს, ისე რომ მარჯვენა ფეხი მუცელზე გექნებათ მიზიდული, ასეთი ჯდომა სრულად მონელების გარეშე ხელს შეუშლის საკვების ნაწლავებში შესვლას.

თუკი საკვების მიღების პროცესში წყალს დალევთ, ეს ხელს შეუწყობს საკვების მონელებას, საჭირო ვიტამინების შეწოვას და დაეხმარება ადამიანებს ნაკლები მიირთვან, რამეთუ წყალი კუჭს სისავსის შეგრძნებას მიანიჭებს...

წყლის დალევა მჯდომარე მდგომარეობაში და მინიმუმ 3 ყლუპით, იმის გამო, რომ ის უფრო მეტად ჩერდება პირის ღრუში, ხელს უწყობს სანერწყვე ჯირკვლებისთვის საჭირო წყლის შეწოვას. ამას აქვს ანტიბაქტერიული და ანტიოქსიდანტური ეფექტი, რაც ნერწყვის სეკრეციას ზრდის და ხელს უწყობს პირისა და კბილების ჯანმრთელობას.

ადამიანის კუჭის პოზიცია დგომისას და ჯდომისას განსხვავებულია. თუ ფეხზე მდგომი მიიღებს წვნიან საკვებს, იგი პირდაპირ თორმეტგოჯა ნაწლავში გადის. კუჭის ამ ნაწილში არსებობს არხი, რომელსაც „ვალდეიერის კუჭის გზა" ჰქვია. თხევადი საკვები ამ გზას მიჰყვება და გადის კუჭის გასასვლელში (პილორუსი), რომელსაც აქვს ღიობი და გადადის თორმეტგოჯა ნაწლავში.

თუკი ადამიანი სითხეს მიიღებს მჯდომარე მდგომარეობაში, ის ჯერ დაგროვდება კუჭში, შეერევა მჟავას და კლავს მასში არსებულ მიკრობებს, ამის შემდეგ კი გადადის თორმეტგოჯა ნაწლავში. გამომდინარე აქედან, მჯდომარე მდგომარეობაში წყლის დალევის პროცედურის დაცვით, შეიძლება აირიდოთ მრავალი დაავადება,

მათ შორის ქოლერა.

ძილის დროს მარჯვენა მხარეს დაწოლა გულის მუშაობის პროცესს აადვილებს. იმისთვის, რომ დასვენებულ მდგომარეობაში გაიღვიძო და გული გადაღლილი არ იყოს, უმჯობესია მარჯვენა მხარზე ძილი.

აბაზანის მიღების შემდეგ ფეხზე ცივი წყლის გადავლება აჩქარებს სისხლის მიმოქცევას. ცხელი წყლის შემდეგ გაფართოებულ ვენებში ზრდის სისხლის აქტივაციას, რაც ხელს უშლის არტერიული წნევის დაცემას და აძლიერებს თავდაცვის მექანიზმს.

ხანგრძლივი ღამის უწყვეტი ძილი იწვევს სისხლძარღვების ვაზოდილაციას (სისხლძარღვთა გაფართოებას). შუა ძილში გაღვიძება, პირსახის დაბანა, ასევე ნაკლებად მძიმე ვარჯიშების შესრულება (როგორიცაა თეჰეჯჯუდის ლოცვა) ხელს უშლის ვაზოდილაციას და უზრუნველყოფს უფრო ჯანსაღ გაღვიძებას.

დღევანდელ თანამედროვე სამედიცინო ლიტერატურაში ნათქვამია: მაშინ, როდესაც კბილის პასტები პირის ღრუში არსებულ როგორც სასარგებლო, ასევე მავნე ბაქტერიებს კლავს, მისვაქი მხოლოდ მავნე ბაქტერიებს ანადგურებს. მისვაქი ასუფთავებს პირს, აძლიერებს მხედველობას, ამაგრებს ღრძილებს, ათეთრებს კბილებს და ხელს უშლის მათ გაფუჭებას, აადვილებს საჭმლის მონელებას, კუჭს ჯანმრთელობას ანიჭებს, აჩერებს ნახველს, ანელებს დაბერებას და აცი-

ლებს უსიამოვნო სუნს. ამშვიდებს თავში არსებულ სისხლძარღვებს და ხსნის ტკივილს.

იცით თუ არა, რომ ეს ყველაფერი ის სუნეთებია, რომლებიც ჩვენმა შუამავალმა 1400 წლის წინ გააკეთა და თავის თანამიმდევრებს ურჩია?

**როგორია საუკეთესო მუსლიმი?**

ჭეშმარიტი მუსლიმი თანამედროვე, კულტურული და ღირსეული ადამიანია. თავდაპირველად სამართლიანი და შორმისმოყვარეა. განათლებული და კითხვის მოყვარული პიროვნებაა, რომელიც საკუთარი თავის განვითარებაზე ზრუნავს.

მისი სიტყვა და საქმე სიმართლეა. საქმისადმი ძალიან ფრთხილია და დაწყებულ საქმეს ბოლომდე მიიყვანს. საჭიროების შემთხვევაში, იმაზე მეტს შრომობს, ვიდრე სამსახური ავალდებულებს.

მუსლიმი დანაშაულს არ ჩაიდენს. იგი თავის ქვეყანასა და ერზე შეყვარებულია. ასევე, თავის გარშემომყოფებისგან ყოველთვის კარგი ზნეობით გამოირჩევა.

მუსლიმი კარგად სწავლობს თავისი რელიგიის ბრძანებებს და აკრძალვებს, ასევე ზედმიწევნით ემორჩილება მათ. ის დიდ მნიშვნელობას ანიჭებს შვილების რწმენითა და კარგი ზნეობით აღზრდას. მათ იცავს ცუდი მეგობრებისა და მავნე სალიტერატურო თუ სოციალური ქსელების გავლენებისგან. იგი პირობის ერთგულია და კარდად

იცის დროის ფასი.

ის ყოველ საქმეს დროულად ასრულებს. საქმეს, რომელსაც იგი საკუთარ თავზე აიღებს, სანამ არ დაასრულებს, თავს კომფორტულად არ გრძნობს. არ ჩვევია საქმის ხვალისთვის გადადება, მით უმეტეს, მაშინ, თუკი ხვალინდელი საქმის დღეს გააკეთება შეიძლება. ასეთი ადამიანები, გარდა სულის სისუფთავისა, სხეულის სისუფთავესაც დიდ ყურადღებას აქცევენ.

ნივთები, რომლებსაც ისინი იყენებენ, რასაც ჭამენ და სვამენ, მათი სახლი და გარემო ყოველთვის სუფთაა. მუსლიმი ყოველთვის სახემღიმარი, თავაზიანი, ტკბილმოუბარი, ღირსეული და თავაზიანია. უაღრესად დიდ პატივს სცემს მშობლებს, მასწავლებლებს და უფროსებს. ყველას კარგად ეწყობა. არაა ამპარტავანი, უკიდურესად თავმდაბალი და გულისხმიერია. არავის ეკამათება, არც არავის ეჩხუბება.

გულს არავის ატკენს. ის არის სუფთა, გულუხვი, კეთილი განზრახვის მქონე და თანამგრძნობი. ის არ ატყუებს, არ ღალატობს და არავის ბოროტებას არ უკეთებს. ასეთ რამეებზე არც კი ფიქრობს. მას არ აქვს ცუდი ჩვევები. მასში ყველა კარგი ჩვევა არის თავმოყრილი. ასეთი ადამიანები ამქვეყნადაც მშვიდად არიან და საიქიო ცხოვრებაშიც მშვიდად და ბედნიერეად იქნებიან.

## საჭიროა ვიცოდეთ ახალგაზრდობის ფასი

ახალგაზრდობა ის დროა, როდესაც სული დუღს, ვნებები თამაშობენ და ეშმაკი მათ არ ტოვებს თავისუფლად. ასეთ ასაკში მცირე ღვთისმსახურება ბევრ ჯილდოს მოიტანს. სიბერეში, როცა ამქვეყნიური სიამოვნებები მცირდება, რთულდება სურვილების მიღწევის იმედი და შესაძლებლობა, სინანულის გარდა, სხვა გზა აღარ რჩება. დიახ, სინანული, ეს დრო ბევრისთვის წყალობაა. ახალგაზრდობა მოგების დროა. ის არის მამაცი, ვინც იცის დროის ფასი და ფუჭად არ კარგავს მას. სიბერე ყველასთვის ხელმისაწვდომი არ არის, მაშინაც კი, თუკი გაგიმართლათ. კომფორტული და მოსახერხებელი დრო შეუძლებელია. დროც რომ იყოს, სისუსტე და უღონობა სასარგებლო ქმედების შესაძლებლობას არ მოგცემს. დღეს, როდესაც ფიზიკური შესაძლებლობა და გონიერება შეგწევთ, განურჩევლად მიზეზებისა, დღევანდელ საქმეს ხვალისთვის ნუ გადადებთ.

ჩვენი საყვარელი შუამავალი ბრძანებს: (ისინი, ვინც ამბობენ, რომ ხვალ გააკეთებენ ამას, განადგურდა“. ახალგაზრდობის დროს ადამიანს სამი მტერი ჰყავს: ვნება, ეშმაკი და ბოროტი ხალხი ცდილობს მის მოტყუებას. ამის საწინააღმდეგოდ, მცირე ღვთისმსახურება ხდება ძალიან ღირებული. სიბერეში შესრულებულ ბევრჯერ მეტ ღვთისმსახურებას არ აქვს ამხელა შეფასება. ახალგაზრდობაში ვნებათა სურ-

ვილები იპყრობს ადამიანის გონებას, ცოდნის მიღებისა და ღვთისმსახურებისთვისაც ახალ-გაზრდობა ყველაზე მომგებიანი დროა. ახალ-გაზრდობაში, რელიგიის ბრძანების შესაბამისად ცხოვრება, სიბერეში შესრულებულ ღვთისმსახ-ურებაზე ბევრად აღმატებული და ღირებულია. განსაკუთრებით მაშინ, როდესაც ამისათვის დაბ-რკოლებებს თავიდან იცილებ. თქვენ არ უსმენთ მათ და აკეთებთ იმას, რაც დაგიდგინა უზენაესმა ალლაჰმა. ასეთ დროს ღვთისმსახურების ჯილდო იმდენად დიდია, რომ მხოლოდ უზენაესმა ალ-ლაჰმა უწყის მისი შეფასება. რადგან ადამიანისთ-ვის რთულია ღვთისმსახურება დაბრკოლებების წინაშე.

ამიტომ არის, რომ ადამიანი შეუძლება თა-ვისი უმაღლესი მონდომებით დადგეს ანგელო-ზებზე მაღლა. რადგან ადამიანები დიად გამჩენს თაყვანს სცემს დაბრკოლებებს შორის. ანგელო-ზები კი, თავის მხრივ, ემორჩილებიან ბრძანებას ყოველგვარი ხელისშემშლელი ფაქტორების გა-რეშე. ომის დროს ჯარისკაცის ფასი იზრდება და ამ დროს მათი მცირე ძალისხმევა უფრო ღირებუ-ლი ხდება, ვიდრე მშვიდობის დროს. ახალგაზრ-დული სურვილები ალლაჰ თაალას მტრები არიან.

ახალგაზრდული მოთხოვნილებები, უზენაე-სი ალლაჰის მტრად გამოცხადებული ეშმაკისთ-ვის საყვარელი რამეებია, ხოლო რელიგიისთვის შესაფერისი ყველაფერი, უზენაესი ალლაჰის მიერ მოწონებული რამეებია. გონიერი ადამიანი

არ იქმს ისეთ რამეს, რაც დიადი გამჩენის რისხვას გამოიწვევს.

დაე, დიადმა გამჩენმა მოგვცეს ყველას გონივრული მოქმედების უნარი და დაგვიფაროს ეშმაკის, მტრებისა და ვნებების გავლენებისგან.

## რა ვისწავლეთ მე-14 თავში?

- რა უნდა გავაკეთოთ იმისათვის, რომ ალლაჰის შუამავალს ვუყვარდეთ,?
- რა არის უზენაესი ალლაჰის მიერ დადგენილი პირველი ბრძანება და პირველი აკრძალვა?
- რა არის რწმენა?
- რა ჰქვია იმას, ვინც ალლაჰის შუამავლის სიტყვებს უარყოფს, ან მის სიკარგეში ეჭვს შეიტანს?
- რა ეწოდება ადამიანის ქმედებას, რომელიც უზენაესი ალლაჰის თუნდაც ერთ ბრძანებას დაიწუნებს?
- რა ჰქვია იმ ცოდნას, რისიც ადამიანს მხოლოდ გულით სწამს?
- რა ეწოდება ქმედებას, რომლის თანახმადაც, ადამიანი ღვთისმსახურების ვალდებულებას არად მიიჩნევს?
- მიუხედავად იმისა, რომ შუამავლის საჰაბეებმა არაბული ენა საუკეთესოდ იცოდნენ, შეეძლოთ თუ არა, ყურანის ყველა აიათი შინაასობრივად გაეგოთ?
- რას ნიშნავს აიათის მნიშვნელობის გაგება?
- რა არის საჭირო იმისთვის, რომ ყურანის

განმარტების ლიტერატურა (თეფსირი) გავიგოთ?

- რა სარგებელი მოაქვს მისვაქის გამოყენება ჯანმრთელობის მხრივ?

- რატომ ენიჭება უფრო დიდი მადლი ახალგაზრდობაში შესრულებულ ღვთისმსახურებას?

- რამდენი სახის მტერთან უწევს ჭიდილი ახალგაზრდულ ასაკში ადამიანს?





## მე-15 ნაწილი
## ზოგიერთი ცნობილი ადამიანის მოსაზრებები ყურანის შესახებ

მსოფლიოში ცნობილი ერთ-ერთი ლიტერატურული მოღვაწე **გოეთე (1749-1832)** წიგნში „დასავლეთ-აღმოსავლეთის დივანი" ყურანის შესახებ წერს:

„ყურანში ბევრი სიტყვა განმეორებადია. კითხვისას შესაძლოა ვინმემ იფიქროს, რომ გამეორებები მოსაბეზრებელია, მაგრამ არა, ეს წიგნი ჩვენ თავისკენ გვიზიდავს. ეს აღფრთოვანება კი საბოლოოდ უდიდეს პატივისცემამდე მიგვიყვანს".

**პროფ. ედუარდ მონტე:** „მე ვხედავ ალლაჰის ერთადერთობას ყველაზე წმინდაში, უმაღლესში, ყველაზე წმინდასა და დამაჯერებელში და სხვაგან არსად. ყურანის ენა იმდენად მაღალია, რომ მას ვერცერთი წიგნის ენა ვერ აღემატება".

**პროფ. მორისი** რომელმაც ყურანი ფრანგულად თარგმნა, ამბობს: „ყურანი არის კაცობრიობისთვის ნაჩუქარი ყველაზე ლამაზი რელიგიური წიგნი".

**გასტონ კარლი:** „ყურანი, როგორც ისლამური რელიგიის ძირითადი წყარო, შეიცავს მსოფლიო ცივილიზაციის ყველა ძირითად საფუძველს. იმდენად, რომ საჭირო ხდება მივიღოთ, რომ დღევანდელი ჩვენი ცივილიზაცია ყურანის მიერ გაცხადებული ძირითადი წესების შესაბამისია".

ინგლისელი სასულიერო მოღვაწე **ბეო-ვორთ-სიმითი** თავის ნაშრომში „მუჰამმედი და მუჰამმედზე დამოკიდებულნი“ დასძენს: „ყურანი „ეს არის სტილისტური სიწმინდის, მეცნიერების, ფილოსოფიის და ჭეშმარიტების სასწაული“.

**ალბერიმი,** რომელმაც ყურანი ინგლისურად თარგმნა, ამბობს: „როდესაც „ეზანს“ ვუსმენ, ის ჩემში ისეთ გავლენას ახდენს, როგორც მის-ტიკური მუსიკა. თანმიმდევრული მელოდიები, თითქოს ჩემი გულს ეცემა“.

**მარმადუკე პისტჰალი** ამბობს: „ყურანი ეს არის ყველაზე განუმეორებელი სიმფონია, ყვე-ლაზე ძლიერი გამოხატულება, ძალაა, რომელიც ადამიანებს ტირილსა და ემოციებს აღუძრავს “.

**პროფ. კარლაილი** თავის ნაშრომში (კონფე-რენცია) დასძენს: „ყურანი, როცა კითხულობ, მაშინვე გრძნობ, რომ ეს არ არის ჩვეულებრივი (შემთხვევითი) ლიტერატურული ნაწარმოები. ყურანი გულიდან მოდის და ეს არის სიტყვები, რომლებიც დაუყოვნებლივ აღწევს ყველა სხვა გულში. ყველა სხვა ნაშრომი ფერმკრთალია ამ დიდებულ წიგნთან შედარებით. ყურანის პირვე-ლი გასაოცარი პერსონაჟი არის მისი ნამდვილი, სრულყოფილი და ღირსეული მეგზური. აქ, ჩემი აზრით, ეს არის ყურანის უდიდესი თავისებურე-ბა, რომელსაც სხვა მრავალ სათნოებასთან მივ-ყავართ“.

**ფრანგი კაპიტანი რ. კუსტო ამბობს:**

„მე ვამოწმებ, რომ ყურანი ეს არის ალლაჰის

სიტყვა, რომელსაც თანამედროვე მეცნიერება თოთხმეტი საუკუნით უკან მიჰყვება.

## ზოგიერთი ცნობილი ადამიანის მოზარებები შუამავალ მუჰამმედის შესახებ

ზოგიერთი ცნობილი არამუსლიმი, ჩვენი შუამავალ მუჰამმედსა და ისლამური რელიგიის შესახებ ამბობს:

**ნაპოლეონი:**

მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი სამხედრო გენიოსი, ცნობილი პიროვნება, როგორც ღირსეული სახელმწიფო მოღვაწე, საფრანგეთის იმპერატორი ნაპოლეონი ამბობს:

„შუამავალმა მუსამ ალლაჰის არსებობა და ერთობა თავის ხალხს უქადაგა, იესომ რომაელებს, მაგრამ მუჰამედმა (მშვიდობა მასზე) ეს უქადაგა და განუმარტა მთელ ძველ სამყაროს.

არაბეთის ნახევარკუნძული სრულიად კერპთაყვანისმცემლობას მოეცვა. შუამავალი ღ'ისას შემდეგ ექვსი საუკუნის შემდეგ მუჰამედმა (მშვიდობა მასზე) წინამორბედი შუამავლების იბრაჰიმის, ისმაილის, მუსასა და ღ'ისას ღმერთის შესახებ არაბეთის ხალხს უქადაგა.

მუჰამმედმა (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემ) მათ სწორი გზა უჩვენა. მან არაბებს უთხრა, რომ ღმერთი მხოლოდ ერთადერთია, რომელსაც არც უშვია და არც შობილა. შესაბამისად, რამ-

დენიმე ღმერთის თაყვანისცემა, სხვა არაფერია, გარდა კერპთაყვანისმცემლობისა.

**პროფ. კარლაილი:**

მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი მეცნიერი, შოტლანდიელი თომას კარლაილი ამბობს:

„სანამ შუამავალი მუჰამმედი მოევლინებოდა, იქ სადაც არაბები ცხოვრობდნენ, ცეცხლის გავრცელების შემთხვევაში, ისინი მშრალ ქვიშაზე ისე დაიკარგებოდნენ, რომ კვალიც აღარსად დარჩებოდა. მაგრამ მას შემდეგ, რაც მუჰამმედი მოევლინა, ეს მშრალი ქვიშით სავსე უდაბნო თითქოს ცეცხლის ალმა უცებ გაანათა. ეს დიდი ადამიანი ჰგავს ცეცხლის ალს, რომლისგანაც მის გარშემო მყოფი ყველა ადამიანი მისგან სინათლეს იღებს“.

**მაჰათმა განდი:**

მაჰათმა განდი, რომელმაც ინდოეთი, ბრიტანეთის კოლონიისგან გაათავისუფლა, ისლამური რელიგიისა და ყურანის შესწავლის შემდეგ თქვა:

„ისლამი არ არის ცრუ რელიგია. ინდიელები ვისურვებდი, რომ ინდიელმა ხალხმა ეს რელიგია პატივისცემით ისწავლოს. მჯერა, რომ ისინი ისლამს ჩემსავით შეიყვარებენ. მე წავიკითხე წიგნები, სადაც აღწერილი იყო, თუ როგორ ცხოვრობდნენ ისლამის შუამავალი და მისი ახლობლები. მე იმდენად დამაინტერესა რომ, როდესაც წიგნის კითხვა დავასრულე, ვთქვი: ვწუხვარ, რომ

მეტი არ იყო!.

მე მივედი იმ დასკვნამდე, რომ ისლამის სწრაფი გავრცელება არ იყო მახვილის გამო. პირიქით, უპირველეს ყოვლისა, მისი უბრალოება, მისი ლოგიკური ბუნება, მისი შუამავლის დიდი თავმდაბლობა, მისი სიტყვის ერთგულება, მისი უსაზღვრო პატივისცემა ახლობლებისა და ყველა მუსლიმის მიმართ.

„მისი ერთგულების გამო, ისლამური რელიგია ნებაყოფლობით მიიღო მრავალმა ადამიანმა".

**ლამარტინი:**

მსოფლიოში ცნობილი დიდი ფრანგი მწერალი და სახელმწიფო მოღვაწე. თავის ერთ-ერთ ისტორიულ ნაშრომში შუამავალი მუჰამმედის შესახებ ამბობს შემდეგს:

„განა შეიძლება მუჰამმედი ცრუ შუამავალი იყოს? მისი ნამუშევრებისა და ისტორიის შესწავლის შემდეგ, ჩვენ ამას ვერ ვიფიქრებთ. რადგან ცრუ შუამავლობა ფარისევლობაა. თვალთმაქცობაში არ არის დამაჯერებელი ძალა, როგორც ტყუილს არ გააჩნია სიმართლის ძალა.

მექანიკაში, როდესაც რაიმე ნივთის გასროლა ხდება, მისი მიღწევის წერტილი, სროლის ძალის პროპორციულია. რაც შეეხება სულიერი შთაგონების ძალას, ეს მის მიერ კაცბრიობისთვის მოტანილი წიგნის პროპორციულია.

ამხელა პასუხისმგებლობა, „იდეა"(ისლამი),

რომელმაც აქამდე მოაღწია გავრცელდა და ამდენი ხანი ჩვეული ძალით არსებობს, არ შეიძლება იყოს ტყუილი. ეს უნდა იყოს ძალიან გულწრფელი და ძალიან დამაჯერებელი. ის იყო ადამიანი, ფილოსოფოსი, მჭერმეტყველი, მახვილგონიერი, კანონმდებელი და მეომარი, რომელმაც შთაბეჭდილება მოახდინა ადამიანებზე დაამკვიდრა რწმენის ისლამისეული პრინციპები და შექმნა დიდი ისლამური სამყარო. სწორედ ასეთი, უაღრესად ღირსეული პიროვნებაა „მუჰამმედი“.

დაე, მისი ღვაწლი გაზომონ ყველა იმ სტანდარტით, რომლითაც ადამიანების სიდიადეს ზომავენ; ნეტავ, იქნება ვინმე, ვინც მის სიდიადეს შეედრება?! არა, ეს შეუძლებელია!“

ამავდროულად, არასდროს უნდა დაგვავიწყდეს, რომ ბოლო წლებში სხვადასხვა ევროპელ და ამერიკელ მკვლევართა მიერ წარმოებული კვლევები, „თუ ვინ არის ყველაზე დიდი ადამიანი, სრულყოფილი ადამიანი“ ამტკიცებს, რომ ყოველთვის პირველ ადგილს მუჰამმედი (სალლალლაჰუ ალეიჰი ვესელლემი) იკავებს“.

## ქრონოლოგია:

| | |
|---|---|
| 571 | ალლაჰის შუამავლის ქვეყნიერებაზე მოვლინება (12 რები'ულ ევველი, ორშაბათი, 20 აპრილი 571 წელი) ძიძასთვის მიბარება |
| 574 | მექაში დედასთან დაბრუნება |
| 575 | დედის - ამინეს გარდაცვალება და ბაბუის - აბდულმუტტალიბისთვის მიბარება |
| 577 | ბაბუა აბდულმუტტალიბის გარდაცვალება და ბიძა ებუ ტალიბისთვის მიბარება |
| 596 | ძვირფას ხატიჯესთან ქორწინება |
| 610 | ჰირას გამოქვაბულში პირველი ზეშთაგონების მიღება |
| 613 | სამწლიანი ფარული ქადაგების შემდეგ აშკარა ქადაგების დაწყება |
| 615 | მუსლიმების მიერ ეთიოპიაში პირველი გადასახლება - ჰიჯრეთი |
| 619 | ძვირფას ხატიჯესა და ებუ ტალიბის გარდაცვალება |
| 620 | მი'ღრაჯი და პირველი აქაბეს შეთანხმება |
| 622 | მექადან მედინაში ჰიჯრეთი (გადასახლება) |
| 623 | ბედირის ომი და გამარჯვება |
| 623 | იბლას - მესჯიდი აყსადან მესჯიდი ჰარამის მიმართულებით შეცვლა |
| 623 | ძვირფას აიშესთან ქორწინება |

| | |
|---|---|
| 624 | ქალიშვილის - ძვირფასი რუყიას გარდაცვალება |
| 624 | ძვირფასი ალისა და ძვირფასი ფატიმას ქორწინება |
| 625 | უჰუდის ომი და ძვირფასი ჰამზას შეჰიდად დაცემა |
| 625 | ძვირფასი ჰასანისა და ჰუსეინის დაბადება |
| 625 | ძვირფასი ომერის ქალიშვილთან ძვირფას ჰაფსაზე ქორწინება |
| 627 | ხენდეყის ომი |
| 628 | ჰუდეიბიეს შეთანხმება და ჰეიბერის გათავისუფლება |
| 629 | მუთეს ომი და გამარჯვება |
| 630 | მექას გათავისუფლება და თებუქის ბრძოლა |
| 632 | გამოსამშვიდობებელი ქადაგება, სადაც ასი ათასზე მეტ საჰაბეს მიმართა |
| 632 | ჯენნეთულ ბაყის სასაფლაოს მონახულება |
| 632 | გარდაცვალება (12 რები’ულ ევველი, ორშაბათი, 8 ივნისი 632 წელი) |

# ბიბლიოგრაფია

1. ყურანი ქერიმი
2. აჯლუნი, ქეშფულ-ჰაფა -აჯლუნი, ებულ-ფიდა ისმაილ იბნი მუჰამმედი, (1162/1749)
3. აჰმედ იბნი ჰანბელი, ელ-მუსნედი - აჰმედ იბნი ჰანბელი, (241/855), ელ-მუსნედი, I-XX, დარულ ჰადისი, 1416/1995
4. ბეგავი, ელ-ენვარი, ელ-ბეგავი, მუჰისსუნე ელ-ჰუსეინ იბნი მეს'უდი, ელ-ენვარი ფი-ლემაი-ლილ მუხთარ.
5. ბელაზური ენსაბი, ბელაზური ებულ-აბბას აჰ-მედ ბინ იაჰია იბნი ჯებირი, (279/892)
6. ბეიჰაყი, დელაილულ-ნუბუვვე – ელ-ბეიჰაყი, აჰმედ იბნი ელ-ჰუსეინი, (384/994)
7. ბეიჰაყი, ეს-სუნენი, -- ეს-სუნენულ ქუბრა, I-X, ჰაიდარაბადი, დაირეთულ მეარიფილ -ოსმანიე. (1344-56)
8. ბეიჰაყი, შუაბულ იმანი, შუამბულ იმანი ბეირუ-თი, დარულ-ქუთუბილ-ილმიე, 1409/1989
9. ბუხარი, ელ-ბუხარი, მუჰამმედ იბნი Iსმაილი, ელ-ჯამი'ულ საჰიჰი, I-XIII, კაირო, დარურ-რეიი-ანი 1986
10. ბუხარი, ელ-ედებულ-მუფრედი - ელ-ედე-ბულ-მუფრედი-ბეირუთი, დარულ-ბეშაირილ-ის-ლამიე, 1409-1989
11. ებუ დავუდი, -ებუ დავუდ, სულეიმან იბნი

ელ-ეშ'ასი, (275/888) ეს-სუნენი, I-V, ბეირუთი, მუესსესეთ-ურ რეიანი, 1419/1998

12. ებუ იალა, ელ მუსნედი -ებუ იალა, აჰმედ იბნი ალი ელ-მუსენნა ალ-მოსული, მუსნედუ ები იალა ელ მოსული.

13. გაზალი, იჰია, -გაზალი ჰუჯჯეთულ ისლამი, ზეინუდდინი (505/1111) იჰია-უ ულუმიდ-დინი.

14. ჰაქიმ ელ-მუსთედრექი, -ჰაქიმ ელ-ნიშაბური, (405/1014) ელ-მუსთედრექ-ულ საჰიჰეინი, I-V. ა-რულ-ქუთუბულ ილმიე. 1915

15. ჰეისემი, მეჯმაუზ-ზევაიდი, -ელ-ჰეისემი, ნუ-რედდინ ალი იბნი ები ბექირი, (807/1405)

16. ჰუზაი, ეთ-თაჰრიჯი, -ჰუზაი ებულ ჰასენ ალი იბნი მუჰამმედ იბნი აჰმედ ელ-ენდულუსი. (789/1387

17. იბნი ასაქირი, თარიჰი დიმაშყი. – იბნი ასაქირი ებუ ყასიმ ალი იბნი ჰასენ იბნი ჰიბეთთულლაჰ. (571/1175)

18. იბნი ები შეიბე ელ-მუსანნეფი -იბნი ები შეიბე ებუ ბექირი, (235/850)

19. იბნი ჰაბიბი, ელ-მუჰებბერი. -იბნი ჰაბიბი, ებუ ჯაფერ მუჰამმედი (245/850) ქითაბულ მუჰაბბე-რი.

20. იბნი ჰაჯერ ელ-ასყალანი (852/1448) ელ-ისაბე ფი ტემიიზის-საჰაბე, I-IV.

21. იბნი ჰიშამი ეს-სირე -იბნი ჰიშამი ჯემალუდ-დინ აბდულმელიქი, (213/829) ეს-სირეთულ ნებე-

ვიე.
22. იბნი ისჰაყ ეს-სირე, იბნი ისჰაყ -მუჰამმედ იბნი ისჰაყ იბნი იასირ, (150-768) -ეს-სირე.
23. იბნი ქესირ, ელ-ბიდაიე, იბნი ქესირ ებულ-ფიდა (774/1373) ელ-ბიდაიე, ვენ-ნიჰაიე, I-XIV, ბეირუთი.
24. იბნი ქესირ -ეს სირე -ეს-სირეთულ ნებევიე, I—IV ბეირუთი, დარულ-მარიფე, 1396/1976
25. იბნი მაჯე, იბნი მაჯე, მუჰამმედ უეზი ელ ყაზვინი (273/887) სუნენ-უ იბნი მაჯე.
26. იბნი სა'დი, ეთ-თაბაყათი, იბნი სა'დი ეთ-თაბაყათულ-ქუბრა. I-VIII. ბეირუთი, დარუ-სადირი.
27. იბნულ ჯევზი, ელ-ვეფა ბი-აჰვალილ მუსტაფა. იბნულ ჯევზი, ებულ-ფერეჯი, ჯემალედდინ აბდურრაჰმან იბნი ალი. (597/1201)
28. იბნულ-ესირი, უსუდ-ულ გაბე. იბნულ ესირი, იზზედდინ ალი იბნი მუჰამმედი (630/1233)
29. ყადი იაზი, შიფაი-შერიფი. -ყადი იაზი, ეშ-შიფა, ბი ტარიყილ-მუსტაფა.
30. ყასტალანი, ელ-მევაჰიბულ ლედუნიე, -ყასტალანი, ებულ-აბბას შეჰაბედდდინ აჰმედ იბნი მუჰამმედ. ელ-მევაჰიბულ ლედუნიე ბილ მინაჰილ-მუჰამმედიე.
31. ქემაჰლი ფეიზულლაჰი. შტამბოლი 2013
32. მუნავი, ფეიზულ ყადირი. ელ-მუნავი, აბდურრაუფი, (1031/1622)
33. მუსლიმი, მუსლიმი ებულ-ჰუსეინ იბნი

ელ-ჰაჯჯაჯი ელ-ქუშეირი. (261/875)
34. ნესაი, - ენ-ნესაი, ებუ აბდურრაჰმან აჰმედ იბნი ალი იბნი შეიბე. (303/915) ეს-სუნენულ-ქუბ-რა.
35. რამაზან აივალლი, „შუამავლის (სალლალლა-ჰუ ალეიჰი ვესელლემ) ცხოვრება. (2021)
36. საფედი, ელ-ვაფი, -საფედი, ებუს-საფა სა-ლაჰადდინ ჰალილ იბნი აიბექ იბნი აბდულლაჰ. (764/1363)
37. სუჰეილი, სავზაულ უნუფი, - ეს სუჰეილი, აბ-დურრაჰმან ერ-როვზულ უნუფი ფი შერჰის-სი-რეთინ ნებევიი ლი იბნი ჰიშამ.
38. სუიუთი, ჯამი'ღულ ეჰადისი. ეს-სუიუთი, ებულ ფაზლი ჯელალედდინ აბდურრაჰმან იბნი ებუ ბექირი.
39. სუიუთი, ელ-ლეიალი მესნუნა, ელ ლეიალი ფი ეჰადისილ-მევზუა.
40. სუიუთი, ევსაფუნ ნებიი. კაირო, მექთუბა-თულ ყურან.
41. შემსედდინ შამი, სუბულ'ულ ჰუდაა, ებუ აბ-დულლაჰ შემსედდინ მუჰამმედ იბნი იუსუფ იბნი ალი. (942/1536)
42. თაბერანი, ელ-მუ'ჯემულ ქებირი, თაბერანი სულეიმან იბნი აჰმედი, (320/971)
43. თაბერი თარიჰი, ეთ-თაბერი, ებუ ჯაფერ იბნი ჯერირი. (310/923) თარიჰულ უმემი ველ მულუქი.
44. თირმიზი, ეთ-თირმიზი, მუჰამმედ იბნი ისა

იბნი სევრე, (279/892) სუნენ-უთ თირმიზი, I-V, 1396/1976
45. თირმიზი, შემალი შერიფი
46. ბუხარი, ელ-ედებულ მუფრედი,
47. ვაყიდი, ელ-მეღაზი, ელ-ვაყიდი, მუჰამმედ იბნი ომერ –(207/823) ელ-მეღაზი.
48. იაყუბი, თარიჰი, იაყუბ იბნი ვეზიჰ აჰმედ იბნი ისჰაყ იბნი ჯაფერი. (292/905)